„აველაგრეგია“ ქალაქი-სახელმწიფოს ანალოგიურად მოდერნიზირებული მეგაპოლისი;
კაპიტალური შენობის ნაგებობის ევოლუცია.



**§ ცათამბჯენი პირამიდა.**

ნაწარმოები წარმოადგენს საინჟინრო–ტექნიკური ნაშრომი პროგრამა „ატლანტიდას“ [მოწმობა 2543] შემადგენელ პროექტს და განეკუთვნება მშენებლობის ურბანიზაციას (ლათ. *urbanus* – *ქალაქური*). ქალაქმშენის საინჟინრო კომუნიკაციებს და კონსტრუქციის ფორმას არქიტექტურაში. კაპიტალური ნაგებობის კონსტრუქციული ფორმის სასარგებლო სივრცის მოცულობის კონგრუენტულობას (თავსებადობა) კომფორტაბელურ კეთილმოწყობილ ფართობზე _ ადამიანის ორგანიზმისა და სიცოცხლისუნარიანი გარემოს მწარმოებელი ტექნიკური დანადგარებისა; მისი პერსპექტიული განვითარებით მივიღებთ ექსპლუატაციაში ავტონომიურ პლანეტარულ სადგურს, რითაც შესაძლებელი გახდება კოსმოსის ობიექტური ათვისება _ **ასტრომეგაპოლისით.**




ცნობილია რომ, საინჟინრო კომუნიკაციების სისტემა უზრუნველყოფს საცხოვრებელი სახლის კონსტრუქციის ნაგებობის კეთილმოწყობას, ადამიანის სიცოცხლისათვის აუცილებელი რესურსით; პირველ რიგში ელექტროენერგია, წყალი და გათბობა. მოსახლეობის ასეთი უზრუნველყოფის ქსელი შედგება სხვადასხვა ობიექტების ჯგუფიდან, რისი შესრულება მომხმარებლის გამოსაყენებლად პროექტდება ქალაქმშენის გენერალური გეგმით. თანამედროვე პრაქტიკაში ამისათვის გამოიყენება, მაგალითად:

1. ატომური ელექტროსადგური საიდანაც დენი მიეწოდება მომხმარებელს;




https://en.wikipedia.org/wiki/Nuclear_power_plant

2. წყალსაწნევი შენობა ან სხვა ჰიდრომომარაგების სისტემა;



https://en.wikipedia.org/wiki/Water_tower

3. სათბობი მეურნეობა: ცხელი წყლით, ორთქლით და სხვა.



https://en.wikipedia.org/wiki/District_heating

ასეთი მოწყობილობა თანამედროვე არქიტექტურულ ნაწარმოებში ტერიტორიულად გაფანტულია ასობით კილომეტრის დისტანციაზე ურბანული ცენტრისაგან, რაც იწვევს გარდა ეკონომიკური კომუნიკაციის სიძვირისა, ზოგიერთ შემთხვევაში გეოპოლიტიკურ დამოკიდებულებას და სტიქიური უბედერების ზეგავლენას „ქსელის" ტექნიკურ უსაფთხოებაზე. https://en.wikipedia.org/wiki/War

„აველაგრეგია" მეგაპოლისის მოდელის ტექნიკური შედეგია საცხოვრებელი სახლის კაპიტალური ნაგებობის მომხმარებლის და საინჟინრო კომუნიკაციების კონგრუენტულობა, სადაც რამოდენიმე სახვადასხვა ობიექტების ჯგუფი გაერთიანებულია საერთო ცენტრალურ კონსტრუქციაში; მისი მოწყობილობის ავარიული უსაფთხოება და ეკონომია, როგორც კომუნიკაციური ქსელის დამონტაჟებაში, ისევე პროდუქციული ღირებულების სერვისისათვის, განაპირობებს

კომფორტაბელურობის ეფექტებს. ურბანიზაციის ტექნიკური შედეგი მიიღწევა იმით, რომ საინჟინრო კომუნიკაციების მთელი კომპლექსი კომბინირებულად მოეწყობა ზემაღალი შენობის [კლასიფიკაციით სუპერცათამბჯენი] შიგნით _ კომპაქტურად, ერთი ჭერის ქვეშ მომხმარებელ მოსახლეობასთან ერთად. ასტრომეგაპოლისის კაპიტალური ნაგებობის ეკონომიკური ეფექტი პროგრესიულად იზრდება პროექტით დაგეგმილი მაცხოვრებელი ადამიანის რაოდენობასთან ერთად. აქედან გამომდინარე განვიხილავთ სამშენებლო კონსტრუქციას: **კონგრუენტული პირამიდა.**

**კაპიტალური შენობის ნაგებობის ევოლუცია წარმოდგენილია 4 ფიგურით:**

ფიგ.1_ პირამიდის ნაგებობის ფორმის მოდერნიზაცია სუპერცათამბჯენად;
ფიგ.2_ ჰიდროწნევის წყლის კოშკი;
ფიგ.3_ თერმოელექტროცენტრის ატომური გენერატორი;
ფიგ.4_ კონგრუენტული (თავსებადი) კონსტრუქცია იგივე ფიგურებით.




ფიგურა 1. **კაპიტალური ნაგებობის შენობის კონსტრუქციის ფორმა და მისი სტატიკური მდგრადობა:**
1. შენობის ნაგებობის ფორმა;
2. ქარის და მიწისძვრის ზემოქმედება;
3. ვერტიკალური დატვირთვა გრუნტზე;
4. ტრანსპორტირის რკალი (პროტრაქტორი);
5. კონსტრუქციის ფორმების მდგრადობა დახრილობისადმი, გრადუსებში;
F– სიმძიმის ძალა.




ფიგურა 2. **წყალსაწნევი კოშკის სქემა:**
1=> ტუმბო;
2=> წყლის რეზერვუარი;
3=> წყლის მომხმარებელი;
4. ზიარჭურჭელი;
5. გრუნტის რელიეფი;
H>h_სიმაღლე.




ფიგურა 3. **ატომური თერმოელექტროდანადგარი "ატერა":**

1. რეაქტორი;
2. ორთქლის ტურბინა;
3. გენერატორი;
4. წყლის გასაცხელებელი;
5. ელეტრომომარაგების სქემა;
6. თბომომარაგების სქემა;
7. ნარჩენის ჩამოსასხამი.




ფიგურა 4. კაპიტალური ნაგებობის ევოლუციის სქემა:

1. პირამიდის ფორმის კორპუსი;
2. საინჟინრო კომუნიკაციების შახტა;
3. ატომური თერმოელექტროდანადგარი "ატერა";
4. წყლის რეზერვუარი;
5. შენობის კარკასის დგარები;
6. ელექტრომომარაგება;
7. თერმომომარაგება;
8. გრუნტის ჰორიზონტი.



http://lag-vi-lava.ucoz.org/load/47/1-1-0-8

კაპიტალური შენობის პირამიდული ფორმა განპირობებულია მისი უნივერსალური მდგრადობის თვისებებისაგან, არქიტექტურის ისტორიული ცივილიზაციის განვითარებაში, გენმოდიფიკაციის ციური ციტადელის ციკლიზაციით. გათანამედროვებული პირამიდის კონსტრუქციის ნაგებობა კონგრუენტული კომპაქტით საინჟინრო კომუნიკაციების მოწყობილობის მოსახლეობასთან ერთად, მოგვცემს ექსპლუატაციაში ავტონომიურად უზრუნველყოფილ სახლს: ელექტროდენით, წყლით, გათბობით და მათი რესურსის საწარმოო ბაზის კეთილმოწყობილი სივრცის კომფორტაბელურობით.




**ცათამბჯენი**— ძალიან მაღალი შენობა.https://en.wikipedia.org/wiki/Skyscraper ცათამბჯენის ტიპის არქიტექტურული ნაგებობის მშენებლობის პრაქტიკული გამოცდილება ავტორს მიღებული აქვს ბავშვობიდან, მამის ლაგ*ვილავა მელენტი გრიგორისძეს (1919-1996) ქვეშემდგომობით; ჩვენი ფარაონების გვარის მემკვიდრეობითი ცივილიზაციის განვითარების დინასტიური მოღვაწეობა, კონსტრუქციული მატერიალიზაციის სფეროში მოიცავს მარკშეიდერის პროფესიას. საგანი განსაზღვრავს „სამთო საქმით“ დედამიწიდან სასრგებლო წიაღისეულის მოპოვების ინჟინერიას, რაც წარმოადგენს სამშენებლო მასალის პროდუქციის ნედლეულის დამზადების საწყის ობიექტს. http://lag-vi-lava.ucoz.org/news/markscheider/2013-05-16-22 ნებისმიერი ობიექტის გენერალური გეგმის საპროექტო სამუშაოების საწარმოებლად საუკეთესო სატრანსპორტო საშუალება არის აერონავტიკის ჰაერზე უფრო მსუბუქი კლასის  საფრენი აპარატი [სა] დირიჟაბლი, რომელსაც ჩვენ ვიყენებთ სამუშაოდ და სათანადოდ ვაშენებთ ჰაერთნაოსნობის საწარმოოს კონსტრუქტორების ბიუროს ჰანგარებს. მე 20 საუკუნის დასაწყისში, დარგის კერძო ფირმის მეპატრონე და გრაფ ფერდინად ცეპელინის კომპანიის http://www.zeppelinflug.de/en მოწილე გახლავდათ ავტორის ბაბუა აერონავტი ლაგ*ვილავა გრიგორი (1890-1962), სადაც იყო შესრულებული კონსტრუქციული მოდიფიკაციები, რაც მემკვიდრეობით გრძელდება ფირმა „ასტრონავიგატორის“ შემუშავებაში მყოფი საფრენი აპარატის მოდელით „ასტრონავი“.




1973 წ. ენთერპრაისის საერთაშორისო ორგანიზაციამ აშშ ქალაქ ნიუ-იორკში, გაიშენა სამმართველოს ოფისებისათვის ორი „ტყუპი“ 400 მეტრზე მეტი სიმაღლის ცათაბჯენი; გრანდიოზული ობიექტის ექსპლუატაციაში ჩაბარების კალენდარული თარიღისათვის პლანეტაზე ანალოგიური არაფერი არ არსებობდა, გარდა მანჰეთენის პროექტის ავტორიტეტული ჯგუფის ერთი უცნობი წევრი ფარაონის ზეობისა და ყველსათვის ცნობილი მილიარდელი დევიდ როკფელერისhttps://en.wikipedia.org/wiki/David_Rockefeller ფულისა. (100 წლის კაპიტალისტების დინასტიის ბიზნესმენი ავტორმა გაიცნო აფხაზეთის ომის შედეგად განადგურებული მამულის მშობლიურ სახლში.)



ამერიკის კონტინენტის სანაპირო დასახლება გაცოლებით უკეთესი იქნებოდა, რომ დაესრულებინათ ენთერპრაისის განაშენიანების კომპლექსი ლაგ* მელენტის თანამონაწილეობით შემუშავებული გენ-გეგმით; რომლის მიხევით უნდა გაშენებულიყო 30 შენობა, ყველაზე მაღელი დედამიწაზე. ფარაონის „სენეტის“ სტრატეგიული დაფის ეკონომიკური წყობით, რომელიც გასაჯაროებულია მაგიდის თამაშად და უოლ-სთრითის ბიზნეს ტაქტიკით; ამ სტილის არქიტექტურის აპოგეა იქნებოდა პირამიდის შენობა, სადაც აქციონერების საზოგადოების წევრი შევიდოდა მზის წელიწადის 30 დღიანი თვის 3 დეკადიანი სტრუქტურის გავლის შემდეგ.

ლაგ* ფარაონის იერარქიული წყობა „სენეტი“: რა/მზის წელიწადის 30 დღე-ღამიანი თვის 3 დეკადის ცვალებადობის კალენდარული სვლა; სამეურნეო ციფრული გამოსახულების ანგარიშის ეკონომიკა; გეოცენტრული კოსმოგრაფიის პლანეტარული სისტემა; 10 ბიჯი + 3 მწკრივი = მოგება.






ზოგადად ყველა იდეას და გამოგონებას ჰყავს ავტორი, რომელსაც ოფიციალურად ამტკიცებს პატენტი; შემდეგ ავტორი პოულობს პატენტის შემსრულებელს ან ყიდის. ნიუ-იორკში ცათამბჯენის მშენებლობისათვის იდეის ავტორებმა დაიქირავეს იაპონური წარმოშობის აშშ არქიტექტორი მინორუ იამასაკი, რომელმაც დახაზა დეტალური სამუშაოების სტანდარტული პროექტი დამკვეთის დამტკიცებული

გეგმით. კანდიდატურის არჩევანზე იქონია ზეგავლენა იაპონიის იმპერატორი ჰიროჰიტოს http://www.kunaicho.go.jp ავტორიტეტმა და მისი კუნძულოვანი ქვეყნის სპეციფიკამ სახლების მშენებლობაში, მცირე მიწის ფართობის ობიეტური გამოყენების გამოცდილებით. სათანადოდ იმპერატორი გახდა პასუხისმგებელი პირი დამკვეთი ჯგუფის წინაშე ექსპერიმენტალურ შემოქმედებაზე. ინტერნაციონალური კონსტუქტორების ბიუროში შეგროვდა საუკეთესო მრჩეველები, საქმის ფუძემდებლები მეტნაწილად უკვე გარდაცვლილები არიან, მაგრამ მემკვიდრეობითი უსაფთხოების მიზეზებით ვერ მოვიხსენიებთ გვარებს, შემოვიფარგლებით გამოქვეყნებული პიროვნებების მონაცემებით.




ლაგ* ენთერპრაისის ცათამბჯენები გაშენებული აშშ 1973წ., დანგრეული 2001წ. კამიკაძეს თვითმფრინავების დაჯახების შედეგად; შენობების კონსტრუქცია იდენტურია „ტყუპები".[სა] ატაკის აეროპლანების ტექნიკური მონაცემები B-767: S ½ N. § უძრავი და მოძრავი ობიექტის ანტიავარიული ეფექტი: 0.00 % {(2 + 2) = (2 - 2)}




SDC_დიზაინის კონცეპციური სისტემის ნახაზი წარმოგვიდგენს „სენეტის" სიბრტყის ერთ კვადრატს, რომელზეც დიდი ისრებით აღნიშნულია ცათამბჯენის კარკასის კონსტრუქციაში გამოყენებული სიმყარის ღერძის „რესორის პრინციპი".
ძალიან მაღალი სახლის მდგრადობაზე გავლენას ახდენს პლანეტის

ბუნებრივი კლიმატის ფაქტორები: ქარი, მიწისძვრა, წვიმა, ტორნადო, ცუნამი და სხვა; რაც უფრო მაღალია შენობა და მცირეა საძირკველის ფართობი, მით უფრო ძლიერდება ბუნებრივი ფაქტორების ზემოქმედება. ცათამბჯენის შენობას ქარი აქანავებს ისევე, როგორც ხეს; პრობლემის ამოცანას ხსნიან კარკასის კონსტრუქციის სიმყარით, სადაც უექსპერიმენტო იმპროვიზაცია იწვევს ბუნებრივი კატასტროფის შედეგებს. ჩვენი განხილვის მაგალითში გამოყენებულია ლითონის დრეკადობა რესორის პრინციპით, რომელიც დამონტაჟებულია შენობის სიმძიმის ცენტრის ღერძად და გამოიყენება ლიფტების შახტებად. ასეთი პრინციპით მოწყობილია ავტომობილის კუზავოს რამის დატვირთვის ამორტიზაცია, იგივეა მატარებელის რკინიგზის ვაგონზე და ა.შ. https://en.wikipedia.org/wiki/Leaf_spring შევადაროთ სახლის კარკასი და მანქანის რამა, სტატიკურ მდგომარეობაში მათი წონის დატვირთვა გრუნტზე იდენტური სიმძიმის ძალაა: შენობაში დინამიკას წარმოქმნის ბუნებრივი ფაქტორები, მანქანაში ძრავა; აქედან გამომდინარე დინამიკის ამორტიზაცია ორივესათვის მართებულია. ისეთი დატვირთვა კორპუსზე, როგორიცაა კამიკაძეს თვითმფრინავის დაჯახება ან ყუმბარის აფეთქება, შედიოდა სამოქალაქო თავდაცვის ბუნკერის ფუნქციაში.



ცათამბჯენის კორპუსის მშენებლობაში მოიხმარება ტვირთის ამწევი მცოცავი მოწყობილობა, რომელიც გადააქვთ სართულებზე სამუშაოების დასრულების თანმიმდევრობით ანუ მიცოცავს ზემოთ; მისი საშუალებით მუშები ეზიდებიან სამშენებლო მასალას, გაშენებული სართულიდან მშენებარეზე. ავტორი დირიჟაბლით დაფრინავდა ობიექტზე და აკვირდებოდა მშენებლობას. ობიექტის ექსპლუატაციაში ჩაბარების შემდეგ, ზედა სათულებზე იყო (სა) ჰანგარები. ინტერიერის დიზაინი იცვლებოდა მოდით და ტექნიკური პროგრესით, სანამ არ განვითარდა 2001 წ. 11 სექტემბერის მოვლენები, რის შედეგად ენთერპრაისის გაშენებული „სენეტის“ ორი ცათამბჯენი დაინგრა; საუკუნის მემატიანეს ლოგიკური დასასრულით ეკონომიკურ კრიზისებზე, მსოფლიო ომებზე და გენერალური გეგმის დედანის პროგრამული დარღვევით. სადაც იძულებით შეიცვალა უძრავი ქონების მფლობელობა „მსოფლიო ფინანსების და სავაჭრო ცენტრად“, რაშიც მატერიალური აქტივის შემქმნელ ავტორიტეტებს არ მიუძღვის ბრალი.





https://en.wikipedia.org/wiki/September_11_attacks
(ფოტოზეა ლაგ* მელენტის მე 20 საუკუნის საერთაშორისო სამუშაოების ბრიგადირი, რატომღაც 21 საუკუნის პირველ წელს მისივე ნაშრომის ნანგრევებზე დარჩა ძველი ბრიგადის გარეშე, ალბათ აშშ პოლიტიკის ბრალია.)



ვიცით, თანამედროვე სამშენებლო მასალები და საინჟინრო ტექნოლოგიები გვაძლევენ შესაძლებლობას განვახორციელოთ ნებისმიერი ცნობილი ან გამოგონებით გაუმჯობესებული საპროექტო იდეა, განსაკუთრებით ლითონის (ფოლადი) კარკასის კონსტრუქციებში. ზღვარი ამ შესაძლებლობისა განისაზღვრება ბუნებრივი გარემოს გეოლოგიური პირობებით, ობიექტური მშენებლობის პრინციპით და ეკონომიკური განვითარების თვალსაზრისით, რეგიონალური მოსახლეობის არსებული ცივილიზაციის დონესთან; სადაც იგულისხმება ბიზნესის კომერციული ეფექტები. **მზიდი კონსტრუქციები _** ითვლება, რომ მზიდი კონსტრუქციის მეტალის შიდა კარკასის ნოვატორული იდეა მშენებლობაში პირველად გამოიყენეს ქალაქ ჩიკაგოში. მანამდე იყო კედლიანი ნაგებობა, სადაც კონსტრუქციის სრული სიმძიმის ძალა აწვებოდა შენობის გარე კედლებს**,** რითაც წარმოიქმნება დატვირთვა გრუნტზე {განიზომება სიმძიმის ძალით წარმოქმნილი წონით (კილოგრამი, ცენტნერი, ტონა), ერთ კვადრატულ მეტრზე _ კგ./მ²}.

**ფიგ. 5**

**F** (სტატიკური)



ფიგურაზე ლურჯი ფერის ისრებით ნაჩვენებია სიმძიმის ძალით წარმოქნილი წონის, ვერტიკალური და ჰორიზონტალური დატვირთვა გრუნტზე, სადაც მზიდი კონსტრუქცია კედელია. **F** გამოყენებულია აღნიშვნა იმ სუბიექტური მოქმედი ძალების ფოკუსირებულ პუნქტზე, სადაც წარმოიქმნება ობიექტური სტატიკური მდგომარეობა, რომელიც წარმოქმნის დედამიწაზე [პლანეტაზე] წონის ეფექტს. დავუშვათ, რომ F= f + f ’+f ”+ f * _ სადაც f = mg, მასის {m} და თავისუფალი ვარდნის [g=9,8 მ/წმ²] მუდმივი ძალების ნამრავლს; f ’= G _ დედამიწის გრავიტაციულ მუდმივას [$G=6{,}6725\times10^{-11}$ მ³/(კგ·წმ²]; f ”= r _ მზის გრავიტაციული ველი, რომელიც განისაზღვრება პლანეტის და ვარსკვლავის ურთიერთდამოკიდებულების ფარდობითობით: მასა, დისტანცია, გრავიტაციული აჩქარება {$r = R(m/M)^{2/5}$, R _ პლანეტის მანძილი მზიდან; m _ პლანეტის მასა; M _ მზის(ვარსკვლავის) მასა.}



f *= X+Y _ სადაც X და Y უცნობი ზემოქმედი ენერგიის პარამეტრებია, მაგალითად სამყაროს მუდმივი კოსმოსური ფონის ძალა. საერთოდ წონის წარმოქმნელი ფიზიკური მონაცემების ერთიანი ბაზა არ არსებობს, რადგანაც მისი მეცნიერული არსის პრაქტიკული დამტკიცება წარსულში ხდებოდა ისაკ ნიუტონის მსოფლიო მიზიდულობის კანონის თანახმად; რომელიც ვერ მართლდება კოსმოსური უწონადობის მდგომარეობაში, სადაც ყველა სხეულს უნარჩუნდება თავისი მასა, მაგრამ ეკარგება წონა. ამიტომ მატერიალური ობიექტის სტატიკური წონის განსაზღვრა ადამიანის ცივილიზაციაში იწყება სასწორით.

**მზიდი კონსტრუქციები_წონა:** დავიწყოთ იმ ფაქტიური წყაროდან სადაც ხელსაწყო ”სასწორი” ასახულია ხელოვნების ნიმუშზე ან რომელიმე დოკუმენტზე, მაგალითად: პაპირუსი



ფარაონის არტიფაქტი, სადაც გამოხატულია რაღაცის აწონვის პროცედურა, რომლის ნივთიერი გამათანაბრებელი მოწყობილობის მონაცემებს იწერს მწონავი მდივანი [თოთი], რის საფუძველზეც უნდა გასწორდეს მატერიალური ანგარიში; ასეთი საქმეწარმოების სიზუსტეს აკვირდებოდა კონტროლიორი [ანუბისი]. ფარაონის მიერ გამოგონილ ასეთ ხელსაწყოს დავარქვათ **ზუსტი სასწორი** (თეზშებიანი, ხიდური), რადგან აწმყოს ახსნა-განმარტება მატერიალური სხეულის წონის შესახებ, უფრო მეტად უხდება სასწორის ამ პროტოტიპს, ვიდრე სხვა დანარჩენ ანალოგებს.
აქ აღწერილია ცხოვრებისეული რეალური ისტორია, რასაც ეფუძვნება ადამიანის მცდელობა ბუნებრივი რესურსის თანასწორი გადანაწილებისა ყველა სულდგმულ არსებაზე. შემდეგ ემატება უფლება წილზე და მის კანონიერებაზე, რასაც მივყავართ სასამართლომდე.

ინდივიდუალური სამართალის ძებნამ ადამიანი მიიყვანა, იმ რწმენამდე, რომ დედამიწაზე ხორცშესხმული ბიოლოგიური ქმნილება, ასეთ სიზუსტეს ვერ გამოიჩენს, რადგან დამოკიდებულია ორგანული საკვების მასაზე. ეს ბუნებრივი მოთხოვნილება დღევანდელი ევოლუციის დონეზეც, რეგულირდება ფიზიკური ძალის გამოყენებით, რასაც გვიმოწმებს ფარაონის არტიფაქტი, რომელზეც აწონვის პროცესის ყველა მონაწილე გამოსახულია მტაცებელი ცხოველის სახით; რაშიც ჩადებულია წინასწარი განზრახვა დამთვალიერებელისადმი, შიშის, რიდის და გამახვილებული ყურადღების ჩანერგვისათვის. მოხერხებულმა მოაზროვნე ტვინმა, მიანდო ეს თანასწორუფლებიანობის პროცესი ულუფაზე, ზებუნებრივ ძალებს, როგორც ანტიქმნილება ფიზიკურად ღონიერ მიწიერ მაცხოვრებელზე; სადაც მივიღეთ ღმერთის ფენომენზე რელიგიური დამოკიდებულება. იგივე წონის ხელსაწყო სასწორი გამოიყენება ქრისტიანულ რელიგიაში ახალი წელთაღრიცხვიდან, სადაც ძლიერი არსების გამოსახულებას ღებულობს ეშმაკის და სატანის პერსონაჟი. ბუნებრივი ნაყოფიერი შრომის შედეგად მიღებული პროდუქციული ანაზღაურება რეგულირდება _ ფარაონის „სენეტის“ წლიური კალენდარით; ხმარებაში არსებული კალენდარის გაუმჯობესებული ვარიანტი შემუშავებულია ავტორის მიერ: „ასტრონავიგატორის კალენდარი“.

http://lag-vi-lava.ucoz.org/load/calendar_from_the_first_knee_lag_princess_tanes/1-1-0-2
**სასწორი (♎) — ზოდიაქოს ნიშანი.** იგი არის რიგით მეშვიდე ასტროლოგიური ნიშნების სისტემაში. ზოდიაქოს პრინციპების მიხედვით, მზე ამ ნიშანში იმყოფება დაახლოებით 22 სექტემბრიდან 23 ოქტომბრამდე.




https://en.wikipedia.org/wiki/Zodiac ზოდიაქოს წრე (ბერძნ. zōdiakos<zōon - ცხოველი), ეკლიპტიკის გასწვრივ განლაგებული 12 თანავარსკვლავედი.

ვერძი, კურო, მარჩბივი, კირჩხიბი, ლომი, ქალწული, სასწორი, ღრიანკალი, მშვილდოსანი, თხის რქა, მერწყული, თევზები. ზოდიაქოს თანავარსკვლავედებზე გადის მზის ხილული წლიური გზა ვარსკვლავთა შორის და მზის სისტემის პლანეტების ხილული წლიური გზები. სახელწოდება იმით არის გაპირობებული, რომ ზოდიაქოს თანავარსკვლავთა უმრავლესობა ძველთაგანვე ცხოველების სახელს ატარებს. ზოდიაქოს თანავარსკვლავედები განცალკევებულ ჯგუფად გამოყვეს და მათთვის სპეციალური ნიშნები შემოიღეს ჯერ კიდევ ფარაონის დროს (ასტრონომიული ნიშნები). ეს აღნიშვნები დღემდეა შემორჩენილი, თუმცა პრეცესიის გამო აღნიშნული წერტილები ამჟამად სხვა თანავარსკვლავედებშია. საქართველოს ტერიტორიიდან ზოდიაქოს ყველა თანავარსკვლავედი ჩანს. სასწორის ზოდიაქოს ნიშნის ფუნქცია ადამიანის ცხოვრებაში ასახავს კალენდარული დროის პერიოდულობის ცვალებად სისტემას _ სადაც სასწორის სიმბოლური ნიშნით განისაზღვრა ის პერიოდი, როდესაც დედამიწის მოსახლეობას ყველაზე მეტად სჭირდებოდა ამ ხესაწყოს გამოყენება; გამოგონების პირდაპირი დანიშნულებით პროდუქციის ასაწონათ, რაც ცივილიზაციის საწყის ეტაპზე იყო დამოკიდებული კლიმატურ ცვლილებაზე აგრარული პროდუქციისათვის და პლანეტის ბუნებრივი თვისებების შესწავლაზე. შემოდგომაზე აწონილი მოსავალის მარაგი ნაწილდება მომხმარებელზე, ისეთი სიზუსტით, რომ ეყოს მომავალი მოსავალის მიღებამდე; პრაქტიკულად ამის განხორციელება ხდება დასაწყობების მეთოდით, რასაც აკონტროლებს ეკონომიკა. https://en.wikipedia.org/wiki/Calendar კალენდარული დროის დაკვირვებებმა, ადამიანს გაუმახვილა ყურადღება გარემომცველი გარემოს უცვლელი ორიენტირებისადმი. რაშიც ყველაზე მოხერხებული გამოდგა ვარსკვლავებიანი ღამის ცა, რადგან მისი მნათობი გარსის წყობა იცვლება საათის მექანიზმის სიზუსტით ანუ ციფერბლატიანი სათი წარმოადგენს მატერიალური სამყაროს მბრუნავი მოდელის მუშა მაკეტს. სამყაროს აღწერილობას აწარმოებდა კოსმოგრაფიული ცოდნის მქონე პირები, ვისგანაც შეიქმნა იერარქიული რელიგიის სტრუქტურა, ქრისტიანულ სარწმუნეობაში ვატიკანი.





ტექნიკური ევოლუციის განვითარებამ, დაყო სამყაროს ამხსნელი საზოგადოება ჯგუფებად, სადაც შეგვიძლია გამოვყოთ ორი მთავარი მიმართულება მატერიალური (მსოფლიო) და არამატერიალური (ღმერთი). ერთიან საწყისი ცოდნის წყარო ყველასათვის არის ადამიანის აღზრდის განათლების სისტემა, სადაც ციური ნათება შერწყმულია ბიოლოგიური ორგანიზმის შესაძლებლობასთან; რაშიც იგულისხმება არსების გენეტიკური სინთეზის სინქრონული ჰარმონია. ცივილიზაციამ გამოიმუშავა ფიზიოლოგიური თვისებების ობიექტური კომპლექსი, რითაც განისაზღვრება კეთილმოწყობილ სივრცეზე პრაქტიკული წარმოდგენა. დავამთავროთ ეს ნაწილი ისე, რომ ფიზიკური სხეულის მასა და მისი წონის წარმომქმნელი მატერიალური პარამეტრები ჯერ კიდევ კვლევის საკითხია. განვიხილოთ მოწყობილობა რომლითაც ადამიანი ფარდობითად განსაზღვრავს წონას დედამიწაზე.
https://en.wikipedia.org/wiki/Weight

**სასწორი** მოწყობილობა წონის დასადგენად.




$F_g = mg$, where $m$ is mass and $g$ is local acceleration of free fall.

https://en.wikipedia.org/wiki/Weighing_scale




**კარკასის დატვირთვის პრინციპი,** მზიდი კონსტრუქციით გრუნტს გადაეცემა ვერტიკალური ელემენტებით: დგარი*1 (კოლონა); მანძილი საბრჯენებს*2 {იგივე ფუნქცია – დგარი, (კოლონა) საბრჯენ–საყრდენი მასალა} შორის თანაბარია შუალედებისა ჰორიზონტალური მზიდი სისტემის. გადახურვის კონსტრუქცია შესაძლებელია ეყრდნობოდეს დგარს ან კონსოლურად ებრჯინებოდეს მას. თუ საბრჯენ–საყრდენები განლაგებულია ერთმანეთის ზედიზედ და გადახურვის ფართობი დებს ზუსტად ერთ ვერტიკალზე, მაშინ ჩნდება დგარის ვერტიკალური ზოლი. ჰორიზონტალური გადახურვის ბალკის კვანძი ვერტიკალურ დგართან შექმნის მზიდ სისტემას, რომელსაც ჰქვია კარკასი [კუბერი პარალელოგრამი]; მას შეუძლია მიიღოს დატვირთვა ერთი სართულის, ჯგუფი სართულებისა ან მთლიანად მთელი შენობის სართულებისა. თუ შენობის ნაგებობის თვითწონის მუდმივი დატვირთვა აღემატება კარკასის [მასალის სიმყარე] გამძლეობის შესაძლებლობას, მაშინ საჭიროა დამატებითი მზიდი კონსტუქციის შემუშავება, აქედან ღებულობენ გეომეტრიულ მთავარ ფორმებს: სწორკუთხა მართკუთხედი, ოთხკუთხედი, წრიული ცილინდრული, გუმბათოვანი, სფერული  და სხვა, აგრეთვე ამორფული და ასე შემდეგ; რითაც განისაზღვრება მათი სტატიკური მდგრადობა. ლითონის კრისტალური კონსტრუქციის მოდელი, შესაძლებელია გამოვიყენოთ კარკასიანი შენობის მზიდი სისტემის წარმოსადგენად. თავისი დანიშნულებით შენობები განსხვავდება: ფუნქციის, ფორმის, კონსტრუქციის, სტილის, ტიპის მიხედვით. არსებობს შემდეგი ფუნქციის ნაშენი შენობები: საცხოვრებელი, საზოგადოებრივი, საკულტო, სამრეწველო, ადმინისტრაციული და სხვა, ან შერეული. ავტორის ჩანაფიქრით, ასტრომეგაპოლისის შენობის კონსტრუქციის მზიდი სისტემის ცნობილ ფუნქციებს, დაემატება ახალი ელემენტები ობიექტური კომპლექტაციის გაერთიანების შედეგად, რაც გაზრდის ნაშენის თვითწონას, რითაც მატულობს კარკასის მუდმივი დატვირთვა; ამ ამოცანის გადაჭრას შევძლებთ კაპიტალური ნაგებობის კონსტრუქციისათვის საჭირო გეომეტრიული ფორმის შერჩევით.





პირამიდული ცათამბჯენის კარკასი_ მრავალსართულიანი შენობის ფოლადის მზიდი კონსტრუქციის კარკასი შედგება, თანმიმდევრობით განლაგებული ვერტიკალური სიბრტყეებისაგან, რომლებიც ეყრდნობიან ცალკეულ დგარებს (კოლონებს) და სხვა საყრდენ–საბრჯენ ელემენტებს. კარკასზე მოქმედი ვერტიკალური და ჰორიზონტალური ძალების ზემოქმედების ტვირთმზიდად არსებობს შემდეგი მზიდი კონსრუქციები:

1. გადახურვის მზიდი კონსრუქცია, უშუალოდ ვერტიკალური დიტვირთვის მიმღები, რომელიც გადაეცემა საყრდენებს;
2. ვერტიკალური მზიდი კონსტრუქციები, რომელიც გაერთიანებულად შეგროვილ დატვირთვას (მოქმედი ძალების ჯამს) გადასცემს გრუნტზე;
3. ნაგებობის სიმყარის უზრუნველყოფის ჰორიზონტალური და ვერტიკალური კონსტრუქციები, რომლებიც გადასცემენ გრუნტზე შენობაზე მოქმედ ქარის ძალას, სეისმურ ძალას, დედამიწის წნევის ძალას და ა.შ.

**ოთხკუთხედი** — წარმოადგენს მრავალკუთხედს, რომელიც შეიცავს ოთხ წვეროს და ოთხ გვერდს. ნებისმიერი ამოზნექილი ოთხკუთხედის ფართობი ტოლია დიაგონალებისა და მათ შორის კუთხის სინუსის ნამრავლის ნახევრისა. ოთხკუთხედის კუთხეების ჯამი ტოლია $2\pi = 360^\circ$.
ოთხკუთხედი შეიძლება ჩაიხაზოს წრეში, თუ მოპირდაპირე კუთხეების ჯამი 180°-ის ტოლია.

$$\angle A + \angle C = \angle B + \angle D = 180^\circ$$

ოთხკუთხედი წრეზე შემოხაზულია, თუ მოპირდაპირე გვერდების ჯამი ტოლია.

$$AB + CD = BC + AD$$




**ფიგ. 6**




დავეშვათ _ ABED ოთხკუთხედი მრავალსართულიანი შენობის მზიდი კონსტრუქციის მართკუთხა პარალელოგრამის სქემატური გამოსახულებაა, რომელიც შედგება ზედიზედ განლაგებული 6 – ფერადი სიბრტყისაგან;

მათი ვერტიკალური დატვირთვა გრუნტზე გადაიცემა, ორი მზიდი კონსტრუქციისაგან შემდგარი კარკასით _ კვადრატები AFCD და BFCE, სადაც მთელი წონის ზემოქმედების CF ძალა ტოლია:

F = 1 + 2 + 3 + 4 + 5 + 6 = 21

თუ იმავე ფორმის მართკუთხედის ფიგურაში, ავიღებთ სამკუთხედის ფორმას ABC, რომლის მზიდი კონსტრუქციები შედგება იგივე სიბრტყეებისაგან, მაშინ მის კარკასზე ზემოქმედი სრული დატვირთვის ძალა F გაუტოლდება:

F = ( 1 + 2 + 3 + 4 + 5 + 6 ) ÷ 2 = 10,5

რაც ნიშნავს ვერტიკალური დატვირთვა გრუნტზე ABC ფორმისათვის, ორჯერ ნაკლებია, ვიდრე ABED მართკუთხედის შემთხვევაში.
ამის მათემატიკური დამტკიცება არსებობს ელემენტალურ გეომეტრიაში:




პარალელოგრამის S–ფართობი, b-ფუძის და h-სიმაღლის ნამრავლს უდრის _ S = bh ; ხოლო სამკუთხედის ფართობი ამ ნამრავლის ნახევარს _ S = bh/2.




შეგვიძლია ABED მართკუთხედი დავშალოთ 4 – სამკუთხედებად AFC, FBC, ADC, BEC და ცნობილი პითაგორას თეორემა გამოვიყენოთ: $[AF]^2 + [FC]^2 = [AC]^2$ ან ტრიგონომეტრიული კუთხით ანგარიში: AFC სამკუთხედის ^A კუთხისათვის, ჭეშმარიტია ჩანაწერი _ sin^A = FC / AC; cos^A = AF / AC; tan^A = FC / AF; გამომდინარე იქედან, რომელი კონსტრუქციული მონაცემის ცოდნა გვჭირდება.
ზემოთ განხილული გეომეტრიული სქემა, წარმოვიდგინოთ ორი ნაგებობის სხვადასხვა ფორმის შენობის ჭრილად; სადაც, მივიღებთ ABED მართკუთხა ფორმის შენობის, ჩვეულებრივი მრავალსართულიანი სახლის ნახაზის ფრაგმენტს და არაჩვეულებრივი ABC პირამიდული ფორმის ნაგებობის ორგანზომილებიანი გამოსახულების ჭრილს. მაშინ, დაპროექტებისას შეგვიძლია მართებულად ვიანგარიშოდ, რომ პირამიდული ფორმის შენობის მზიდი კონსტრუქციის კარკასით დატვირთვა გრუნტზე _ ორჯერ უფრო ნაკლებია, ვიდრე ნებისმიერი კუბური ფორმის შენობის კაპიტალურ ნაგებობაში.



საპროექტო და სამონტაჟო სამუშაოების გაიოლებისათვის, შესაძლებელია კარკასული შენობის მზიდი კონსტრუქციის დატვირთვა გრუნტზე, დავყოთ ცისარტყელის ფერად სიბრტყეებად, სიმძლავრის მიხედვით, მაგალითად: ნაგებობის საძირკველზე მაქსიმალურია – წითელი; შუაში, საშუალოა – ყვითელი; ზედა ნაწილში „იქ, სადაც ცას ებრჯინება“ მინიმალურია – ცისფერი (ლურჯი). რაც, სავარაუდოდ მოგვეხმარება ცათამბრჯენი პირამიდის კაპიტალური ნაგებობის მშენებლობის განხორციელებაში.

პირამიდული ცათამბრჯენის სივრცე _ გეომეტრიული მოცულობა:




$$V = \frac{B \cdot h}{3}$$

**ლოგიკა _ მიწისძვრა და ქარი აქცევს ვერტიკალურ კედელს, თუ ეს პირობა გაუქმებულია, მაშინ წასაქცევიც ჭეშმარიტად ქრება.**



**პირამიდის კაპიტალური ნაგებობის ევოლუცია,** იწყება პირველყოფილი ადამიანის გამოქვაბულიდან; საიდანაც გამოვიდა გენეტიკური მემკვიდრეობითი შთამომავლობით ქვის სახლის პირველი გამომგონებელი. მეცნიერული ბიოლოგიური ნატურალიზმის დისციპლინით ასე უნდა იწყებოდეს ფარაონების გვარის დინასტიური თაობის პოპულაცია. ამ ვერსიით კვლევა–ძიება, უნდა დავიწყოთ დედამიწის გეოიდის რელიეფიდან, რადგან ეს გეოგრაფიული განსაზღვრა განაპირობებდა პირველყოფილი ადამიანის საცხოვრებელი ადგილის კეთილმოწყობილობის კონსტრუქციულ აზროვნებას {დიზაინერი}.



მოაზროვნე ადამიანის ტვინს, უნდა გამოეანგარიშა ნაკლებად შრომატევადი მარშრუტები კლიმატური პირობებისაგან თავშესაფარი ადგილიდან, იმ მიდამოებამდე, სადაც მოიპოვებოდა პირველადი აუცილებლობის ბუნებრივი პროდუქტები – სასმელი წყალი, საჭმელი და სხვა. ესეიგი გამოქვაბული იძებნებოდა მდინარის სანაპირო ტერიტორიაზე, თანაც ისე, რომ მხეცს ან ძუძუმწოვარ მეზობელებს არ უნდა შეეწუხებინა, ჩვენი წინაპრები. [ფოტო გამოქვაბული 1-2] გადაღებულია მდინარე მზიმტის სანაპიროზე მდებარე პირველყოფილ ადამიანთა ადგილსამყოფელზე; დღეისათვის ეს ტერიტორია ეკუთვნის ქალაქ ადლერს და შედის დიდი სოჭის რაიონში, რუსეთის ფედერაციის შემადგენლობაში. მაგრამ ჩვენთვის, ვისთვისაც ეს დამწერლობა, რომელსაც თქვენ ახლა კითხულობთ, არის ოფიციალურად მშობლიური დედაენა, ამ გამოქვაბულის ბუნებტივი ტერიტორია არის მშობლიური კოლხეთის ისტორიული სამეფო მიწები. სადაც კავკასიონის მთების მდინარეები ამარაგებენ წყლით შავი ზღვის ბასეინს და აკვატორიის ჰიდროფაუნას ჰქმნიან. პირველყოფილი ადამიანის გამოქვაბულის, გაცილებით უფრო კარგი ნიმუში გვხდება სამეგრელოს მდინარე ოქუმის, ბზის ხეობაში (ტექსტის შედგენის დროს გამოცხადებულია საქართველოს ოკუპირებულ ტერიტორიად აფხაზეთში); რაშიც გამოიხატება თანამედროვეობისათვის ჰომოსაპიენსის ქვის ხანის აკვანი, რომელიც წარმოადგენს ადამიანის ცივილიზაციის განვითარების უტყუარ არტიფაქტებს, დაცულს იუნესკიში. კაცობრიობის ოფიციალურ ისტორიაში, რომელსაც გაერთიანებული ერების განათლების, მეცნიერებისა და კულტურის ორგანიზაცია {იუნესკო / UNESCO} წარმოადგენს, როგორც გაერთიანებული ერების {გაერო / UN} ორგანიზაციის მთავარ სახელმძღვანელოს, აქვს დათმობილი ტექსტური ადგილი ავტორის მიერ აღწერილი ადგილებისადმი, გეოგრაფიული რუქების თანდართულობით; მიუხედავად ამ ნაწარმოების [ადამიანის ცივილიზაციის ისტორია] კომპეტენტურობისა, დავამატოთ ზოგიერთი საინტერესო და ბევრისათვის ალბათ ახალი დეტალები, რაც გაგვიადვილებს კაპიტალური ნაგებობის შენების ევოლუციის წარმოსახვას. ისეთივე ბუნებრივი გამოქვაბულები, რომლებიც გვხდება ჩვენს რეგიონში, შეგვიძლია ვნახოთ მდინარე ნილოსის სანაპიროზე.

ეკვატორის ცხელ კლიმატში ამოზნექილი მთების დამუშავება შედარებით იოლი საქმე გამოდგა, რამაც განავითარა ხელოვნური გამოქვაბულების გამოჭრის ოსტატობა.



იქედან გამოსული კაცი, ფეხით თუ ნავით გაყვებოდა ნილოსის დინებას მიადგებოდა ხმელთაშუა ზღვის დიდ წყლებს; საიდანაც სანაპირო ზოლის გამოყოლებით, ბოსფორის სრუტის გავლით, აუცილებლად მოადგებოდა ჩვენს დღევანდელ მიწებს შავ ზღვაზე. ან კასპიის ტბაში ჩამავალ მდინარე მტკვარს ამოყვებოდა სათავისაკენ და მიადგებოდა კავკასიონის მთაში გამოჭრილ გამოქვაბულების ქალაქს.



მთავარი, ასეთი მოგზაურობის დროს იყო ორიენტაცია ადგილმდებარეობაზე {აზიმუტი და ნავიგაცია}; ამისათვის ადამიანი უნდა ასულიყო რომელიმე სიმაღლეზე, ხეზე ან გორაკზე, საიდანაც ათვალიერებდა ჰორიზონტს და ირჩევდა მარშრუტს, სადაც მთავარ ორიენტირად რჩებოდა დიდი წყალის აუზი ანუ ზღვა და ოკეანე. შევეცადოთ ცოტა ხნით გადავინაცვლოთ წარსულ დროში, ჩვენი გენეტიკური მახსოვრობით წინაპრის ადგილზე და ამოვხსნათ თავიდან მისი ამოცანა: დავუშვათ იმისათვის, რომ გავიგოთ რა ფართობის ხმელეთის ნაწილზე ვცხოვრობთ, უნდა შემოვიაროთ წყლის სანაპიროთი  მიწის ნაკვეთი; ამისათვის პირველ რიგში უნდა ავირჩიოთ რომელი მხრიდან {ორიენტაცია ადამიანის სხეულის აღნაგობით: მხედველობის თავი ცენტრი, ერთი მხარე - მარჯვენა ხელი, მეორე მხარე - მარცხენა ხელი} გავიაროთ გაურკვეველი დღე-ღამის მანძილი, სადაც მოგზაურობისას დაგვჭირდება კვება და ძილით დასვენება?

ამოცანის პრიმიტიულობა არის მოჩვენებითი, დღესაც 21-საუკუნეში, როდესაც გარკვეულია დედამიწის სფერული პლანეტარული კოსმოსური სისტემის აღნაგობა, ხილული მნათობი ვარსკლავების ზოდიაქალური გალაქტიკების სამყაროს გარემოცვაში. მაგრამ, გაურკვეველია სად არის ამ სამყაროს სივრცის ცენტრი? რომელი მიმართულებით უნდა გაემგზავროს ადამიანი ვარსკლავთმფრენით, იმისათვის, რომ იპოვოს იდენტური საარსებო სისტემა? ჩვენმა წინაპრებმა თავის დროზე შეძლეს ამ პრობლემის დადებითად მოგვარება, თანაც ისეთი მყარი ჭეშმარიტი დისციპლინით, რომლის შეცვლა შთამომავლებს არ შეგვიძლია, მხოლოდ მათი მოგონილის გაუმჯობესების მეთოდით. არც მე ვაპირებ, პირველი ქვის კაპიტალური ნაგებობის პირამიდალური ფორმის შეცვლას, რადგან დარწმუნებული ვარ, რომ ეს შენობა უწყობდა ხელს ადამიანს ცივილიზაციის განვითარებაში. **ქვის მასალისაგან გაშენებული პირამიდა,** როგორც ხელოვნურად შექმნლი საორიენტაციო გორაკი და მზის საათი; ერთდრულად ასრულებდა სადგურის ფუნქციას ხმელეთის მოგზაურთათვის და შუქურას ნაოსნებისათვის.




პირამიდის ფორმის არქიტექტურული ნაგებობის ევოლუციის მკვლევარი ავტორი, კატეგორიულად უარყოფს ყველა სხვა ნაშრომს, სადაც ამტკიცებენ რომ, ასეთი კონსტრუქცია შენდებოდა მკვდარი ადამიანის ნეშთის შესანახად! ეს იყო და არის სასახლე, რომელსაც ფარაონი იშენებდა საცხოვრებლად სიცოცხლეში და სიკვდილის მერე, მემკვიდრეები და თაყვანისმცემელი ერი _ მისი უსიცოცხლო სხეულის ნეშთს ინახავდა ბალზამირებით, მის სამუშაო ოთახში მოწყობილ „მოვზელეუმში“; ქურუმები უკითხავდნენ ღვთაებრივ ლოცვებს და ხალხი დადიოდა 'საიქიოში გადასული' საყვარელი ხელმწიფის სანახავად. გარკვეული დროის შემდეგ ფარაონის „მავზოლეუმის“ საცავი იქოლებოდა (ამოქოლვა, კარების ამოშენება) სადაც, მის სიცოცხლეში ხმარებული ყველა ნივთი და „მავზოლეუმის“ მომნახველთა შემოწირულობა ინახებოდა რელიგიური რწმენის რიტუალების დასაცავად. დანარჩენ ოთახებში აგრძელებდნენ ცხოვრებას გარდაცვლილი ფარაონის ოჯახის წევრები; ფარაონის შვილები და შვილიშვილები აგრძელებდნენ მამის და ბაბუას საქმეს, ახალი ფარაონის სახელით, სანამ არ მოვიდოდა მათი დროული ან უდროოდ სიკვდილის ჯერი. ქურუმები იცავდნენ ტრადიციულ რიტუალებს და ქოლავდნენ „მავზოლეუმად“ გადაქცეული ოთახების კარებს, სანამ პირამიდის მთელი კეთილმოწყობილი სივრცე არ ამოიქოლებოდა. რის შემდეგაც, ფარაონების დინასტია იწყებდა ახალი პრამიდის კაპიტალური ნაგებობის შენებას. ამ შემთხვევაში ჩვენ გვაქვს მუდმივი საკუთრების ოფიციალური პაპირუსის დოკუმენტების იურისპრედენცია. მატერიალური ქონების პატრონი სიკვდილის შემდეგაც, რჩება თავისი აქტივის ფაქტიურ მეპატრონეთ, მას არ გადასვენებდნენ სასაფლაოზე, რის შემდეგაც დარჩენილი ქონება უმტკიცდება მემკვიდრეს.




მუმიფიკაციით ნეშთის შენახვის მთავარი მიზანი იყო, ჩვენება განუვითარებელი კაციჭამია ტომებისათვის, რომ კანიბალიზმი ფარაონების ქვეყანაში სასტიკად აკრძალულია; გარდაცვლილი ხალხის გვამს უნდა მოეპყრონ სათნო რელიგიური პატივისცემით, რისთვისაც იყო შემუშავებული დაკრძალვის რიტუალების კანონების კრებული, რასაც ზუსტათ იცავდნენ ქურუმები. მუმია წარმოადგენს გარდაცვლილი ადამიანის უზენაესი პატივისცემის უმაღლესი კულტურის საუკეთესო ნიმუშს. დროთა განმავლობაში როდესაც ადამიანმა უკეთესად შეისწავლა ბიოლოგიური სიკვდილის ფიზიკური მოვლენა, არქიტექტურული შენობის დანიშნულება შეიცვალა და დღეისათვის, ჩვენს რეგიონში ფუნქციონალურად ემსახურება ცოცხალ არსებებს. ნებისმიერი სულდგმული სახეობის პოპულაციის სიკვდილი, არის დიდი რწმენის სფერო, რომელსაც თან ახლავს პროპორციული ბუნებრივი შიში. ამიტომ ადვილად უნდა იყოს მისახვედრი, თუ რა გრძნობები ეუფლებოდნენ იმ ხალხს, ვინც ცდილობდა ფარაონის სიკვდილის შემეცნებას ან მისი სხეულის ორგანიზმის გაშეშების მიზეზების შესწავლას. ფარაონების ხელმწიფე ცივილიზაციის შემოქმედების ნიჭი, აისახება მსოფლიო საოცრებების პირველ ნიმუშად, სულ რაღაც 90-თაობის განმავლობაში, თუ ავიღებთ საშუალოდ ადამიანის სიცოცხლის ხანგძლივობას 50 წელიწადს: 90 x 50 = 4500 წ. მეტი შუალედური ასაკი ვერ დაიშვება ამ გვარის თაობისათვის, რადგან სხეულის ორგანიზმის წელის ხერხემალს _ პირამიდის მშენებელის შრომა მძიმე ტვირთად აწვება. თუ ვიცით ზუსტად, რომ ინდივიდუალური გენეტიკური წინაპრების უნარიანობა გადაიცემა სქესობრივი გამრავლებით მომვდევნო თაობას, მაშინ შეგვიძლია უეჭველად დავასკვნათ _

გარდაცვილილი ფარაონი უფრო მეტი შიშის გრძნობას იწვევდა, ვიდრე ცოცხალი. უსიამოვნო სუნი, რომელსაც გამოყოფს გახრწნისას მკვდარი მუმუმწოვარი ცხოველი ადამიანის სხეული, ნეიტრალდებოდა ყვავილებით; თანდათანობით სუნის განელების ხელოვნება დაიხვეწა ანატომიური ბალზამირების პროფესიამდე. ნაწარმოების ამ ნაწილს დავასრულებ იმით, რომ ადამიანის სხეულის და სულის გარდაცვალება სიკვდილით შემეცნებითი საკითხია, რომელზეც მოკვდავების ცოდნა თაობით პროგრესირებს. გავარკვიეთ, რომ პირამიდის არქიტექტურული ნაგებობის დანიშნულება იყო, საყოფაცხოვრებო სასახლე, მავზოლეუმების შეთავსებით. ამის ანალოგიური მაგალითები ბლომათ მოიძებნება არქიტექტურის ისტორიაში.
თუ განვიხილავთ პირამიდის ფორმას, როგორც ტიპიური შენობის ნაგებობას, მაშინ ვიცით, რომ მისი დანიშნულება სხვადასხვანაირია. ასე მაგალითად, შესაძლებელია წარმოვიდგინოთ პლანეტარული სტაციონალური სადგურის სახით; რადგან თამედროვე კინოხელოვნების ოსტატები იღებენ ფილმებს, სადაც პირამიდები დაფრინავენ და განიცდიან კონსტრუქციულ ტრანსფორმაციებს. დაუბრუნდეთ,ისევ გამოქვაბულიდან გამოსულ პირველყოფილ ადამიანს, რომელმაც იპოვა ბრტყელი დიდი ლოდი და დაიდო მშობლიური მთის ძირას დასაჯდომად, მეორე დაუდო ცოლს, მესამე შვილს და ა.შ. სანამ არ დაიწყეს ოჯახური გარჩევა ვინ, რომელ ქვაზე უნდა იჯდეს.




(ახლა იგივეს არჩევენ პოლიტიკურ ჯგუფებში გაერთიანებული ოჯახები, რაც ამტკიცებს მოკლე დროის ქმედითუნარიანობის შესაძლებლობას ევოლუციის ფაქტორზე, რადგან ცივილიზაციის განვითარებამ _ ქვის საჯდომის მაგივრად, დაუდგა სკამი პარლამენტში.) რა, თქმა უნდა ფიზიკურად ღონიერი მამაკაცი, ცდილობდა თავისი დასაჯდომი ადგილი გამორჩეულ ადგილზე მოეხერხებინა, საიდანაც შეძლებდა მთელი ოჯახის წევრებისათვის თვალყური ედევნებინა;

რაც ჩვენი ვერსიით უფრო გორაკის სიმაღლეზე ასვლით უნდა მოწყობილიყო, ვიდრე სხვა მაჩვენებლებით. ასეთი ლოგიკით საჯდომი ლოდი, წარმოადგენდა აგრეთვე სიმაღლეზე ასასვლელ კიბეს, სადაც ვღებულობთ საწყის ნაგებობას. შემდეგ, არსებულის მოწყობილობის გასაუმჯობესებლად, იძებნებოდა გეოგრაფიულ სივრცეზე მოხერხებული გორაკი, რომელის ფერდობები მუშავდებოდა ოთხივე მხრიდან და კიბისებურ ტერასებად ლაგდებოდა ხელოვნურად ნათალი ქვა; სულ უფრო მაღლა და მაღლა, ისე რომ, მიწვდომოდა მთვარესა და მზეს!



ფიგ. 7_ ფიგურაზე ნაჩვენებია ნათალი ქვის პირამიდული წყობის პრინციპი, ნატურალურად დამუშავებულ ბუნებრივ გორაკზე. გრანიტისფერი ოთხკუთხა ბლოკები დაწყობილია პირამიდული წყობით, ნარინჯისფერ წინწკლებიან გორაკზე; წისფერი ნიშა ფიგურის ცენტრში წარმოადგენს ხელოვნურად გამოჭრილი გამოქვაბულის ადგილს.





**{ქვისმთლელი / mason, stonemason}**_ მასონი, ეს ინგლისურენოვანი ტერმინი საერთაშორისო ლექსიკაში დატვირთულია საიდუმლო არეალით; სინამდვისეში კი, განსაზღვრავს მძიმე ფიზიკური შრომის მქონე ხალხის პროფესიას. ვინც დამოკიდებულია დამკვეთი პირის მატერიალური ქონების კანონიერ უფლებებზე. ფარაონი იქნებოდა ეს თუ ფიზიკური პირი, მას აქვს უფლება თავისი ობიექტის პროექტის გასაიდუმლოებისა; მსოფლიო პრაქტიკაში კონსტრუქტორის ნახაზი წარმოადგენს დამკვეთის საკუთრებას, სადაც კონტრაქტით შეთანხმებული ყველა პირობა შესრულებულია, რადგან ის იხდის ინტელექტუალურ შრომაზე გასამრჯელოს. ჩვენ, ვიცით ქვის სასახლეების მშენებლობის არქიტექტურიდან, სადაც დამკვეთად ფიგურირებს დინასტიის გვარიშვილი, რა დანიშნულების კეთილმოწყობილი სივრცე იგეგმებოდა, ხშირ შემთხვევაში ასეთი შენობის კაპიტალური ნაგებობით უნდა ეარსება სახელმწიფოს. მისი სტრუქტურული მართვის სისტემაში, ჩადებულია ზევრი საიდუმლო მოქმედების აუცილებლობა, რაშიც პირველ რიგში ეხმარება შენობის კონსტრუქციული მექანიზმები. მაგალითად, წინათ აშენებდნენ დიდი დარბაზების სათვალთვალო უხილავ ოთახებს; კარიდორებში მონტაჟდებოდა ხაფანგების მექანიზმები, გაყავდათ საიდუმლო გასასვლელები და გვირაბები. დღეს ამისათვის არსებობს ვიდეოკამერები, ლიფტები და ესკალატორები. სასახლეების მშენებლობის ზოგიერთი ფრაგმენტები საერთოდ არ იხაზებოდა სამუშაო პროექტებზე. რელიგიური დანიშნულების ობიექტებს აქვს თავისი სპეციალური სპეციფიკა; ქრისტიანული ეკლესიების შესრულებულ ნიმუშებს ინკვიზიციის დროს, ვატიკანის მოთხოვნილებით, ჰქონდა ჯალათების სარდაფები. სტრატეგიული მნიშვნელობის ობიექტები სამხედრო დანიშნულების ციხე-სიმაგრეები, სადაც სარდაფებს იყენებენ დენთის და საომარი ჭურვების შესანახად. ყველაფერი ეს ჰქმნის საიდუმლო გრიფის მატარებელ დოკუმენტაციას სამშენებლო საქმეწარმოებაში, რაც უქმნის ქვისთმთლელი მასონების ინჟინერ-მშენებლებს ფართო საზოგადოებაში არასახარბიელო იმიჯს?! მინდა გამოვიყენო ეს ანალოგია, იმის გასაგებად, რამდენად მართებული იქნება ჩემი იდეის რეკლამა _ პირამიდის შენობის სარდაფში ბირთვული რეაქტორის დამონტაჟების შესახებ, თუნდაც აბსოლუტურად კეთილშობილი განზრახვით. არადა, დღევანდელი სპეცდანიშნულების ობიექტების მშენებლობის პრაქტიკაში, ამ მექანიზმს ცალკე უშენებენ კაპიტალურ სარდაფს, რომელსაც აეს-ი ჰქვია. ასეთივე საიდუმლო არქიტექტურის ისტორია ახასიათებს ეგვიპრეს ფარაონების საგვარეულო დინასტიის პირამიდების მშენებლობას, საიდანაც პროტოტიპად მინდა გამოვიყენო იუნესკოში მიღებული ვარიანტი.



***ხეოფსის (ხუფუს) პირამიდა*** *_ (ვიკიპედია) შვიდი საოცრებიდან ერთ-ერთი, ყველაზე დიდი პირამიდა. მისი მშენებლობა ჩვენ წელთაღრიცხვამდე 26-ე საუკუნეში დაიწყო. პირამიდის სიმაღლე 147 მეტრი იყო, მაგრამ დღეს დღეობით ის 136 მეტრია. მისი თითოეული გვერდის სიგრძე 233 მეტრია. 1 კილომეტრის გავლა სჭირდება იმას რომ შემოუარო ამ პირამიდას.*




განვიხილოთ ამ პროტოტიპული პირამიდის შიდა სრუქტურის დიაგრამა ავტორის განმარტებით: 1. სავარაუდო შესასვლელი {ნაგებობის მთავარი კარიბჭე დამკვეთის პროექტით ან ...?}; 2. უნებართვოთ გაკეთებული შესასვლელი; 3. უნებართვოდ გათხრილი გვირაბი [2.,3., მარადიოროზა-?]; 4. სარდაფის დერეფანი; 5. საკუჭნაო (ჭა); 6. სართულებზე ამავალი დერეფანი (კიბე); 7. ქალის საცხოვრებელი {ფანჯრებით} (საძინებელი-ბუდუარი)„მავზოლეუმი“; 8. პირველი სართულის დერეფანი; 9. გალერეა (ვესტიბიული); 10. კაცის საცხოვრებელი {ფანჯრებით}(კაბინეტი) „მავზოლეუმი“; 11. სამდივნო ოთახი (მისაღები); 12. სამზარეულო.





https://en.wikipedia.org/wiki/Great_Pyramid_of_Giza

**პირამიდის შიდა განათება**. ეს ორიგინალი შავ-თეთრი ფოტოსურათები გადაღებულია 1910 წ. პირამიდის შედა ინტერიერის დიზაინის საჩვენებლად. ჩვენ შეგვიძლია ამ ფოტომასალის ხარისხიდან გამომდინარე გავაკეთოთ დასკვნა, რომ განათება ხეოპსის პირამიდაში მე-20 საუკუნის დასაწყისში, იყო მოწყობილი საკმაოდ კარგად; ტექნიკურად ამის მოხერხება შეძლო ფოტოგრაფმა თუ არქეოლოგიის მკვლევარმა, ამას განათების არსებობის დადგენისათვის დიდი მნიშვნელობა არ აქვს. მთავარია ფაქტი განათების ეფექტის შესაძლებლობისა ფარაონის ცივილიზაციაში; რადგან, ადამიანის საცხოვრებელი შენობის კეთილმოწყობის აუცილებელ გამოგონებად, ითვლება ხელოვნური სინათლის წყარო. სხვა შემთხვევაში იგულისხმება, რომ მარტო მკვდარს არ სჭირდება განათებული სივრცე. ზუსტად, ეს გარემოება არის ერთერთი მთავარი მიზეზი, თუ რატომ თვლის უმეტესი საზოგადოება ნილოსის პირამიდების მშენებლობას, რიტუალური სასახლეების სტილში. ყველამ უნდა აღიაროს ერთი უტყუარი ჭეშმარიტება, თუ თანამედროვე ადამიანში ასეთი სახეობის არქიტექტურული ნაგებობა იწვევს გრანდიოზული აღტაცების გრძნობას, რასაც უწოდა პირველი სასწაული მსოფლიოს შვიდეულიდან, მაშინ ეჭვი არ უნდა შეგვეპაროს ისეთი საკითხში, რომ „სასწაულის“ ხუროთმოძღვარი შეძლებდა შუქის პრობლემის გადაწყვეტას; განათების სისტემის ლოკალიზაცია აქტუალური გამოგონების საგანია. ამ პრობლემას ტექნიკური ნაწილის გარდა, ახლავს ადამიანის ორგანიზმის ფსიქოლოგიური თვისებების თანდაყოლილობა. [ინსტინქტი] ადამიანის ორგანიზმის ევოლუციური პროცესის თანდაყოლილი ბუნებრივი თვისებებიდან გომომდინარე, ბიოლოგიური მოთხოვნილება ფიზიოლოგიურ მოქმედებაზე; {ფიზიოლოგია არის მეცნიერება სასიცოცხლო პროცესების კანონზომიერებების, არსის და ბუნების შესახებ (ბერზძ. Physis - ბუნება, Logos - მოძღვრება, სწავლება). ფიზიოოლოგიის თვალსაზრისით, ფუნქცია ორგანოს და/ან სისტემის სპეციფიკური მოქმედებაა. ადამიანის ფიზიოლოგიის შესწავლის საგნად განიხილება ცოცხალი, ჯამრთელი ორგანიზმის ფუნქციები, მათი ურთიერთკავშირი, რეგულირება, შეგუება გარემოსთან, წარმოშობა და ჩამოყალიბება ევოლუციისა და ინდივიდუალური განვითარების პროცესში.} ჩვენ გვაინტერესებს ჰომოსაპიენსის ინსტიქტური დამოკიდებულება (1) ბუნებრივი სინათლეზე; (2) ხელოვნურ განათებაზე. (1) დედამიწის დღე-ღამისეულ ცვალებადობასთან ინსტინქტური შეგუება, ადამიანს ისიევე როგორც სხვა ძუძუმწოვარ ცხოველებს, გამოუმუშავდა მზის პლანეტარული სისტემის ევოლუციის პროცესში, რადგან თვითონ წარმოადგენს ამ ფიზიკური მატერიალიზაციის სინქრონული ჰარმონიის ორგანულ პროდუქტს.




ბიოლოგიური სიცოცხლის რიტმის ჩამოყალიბება მილიარდი წლების დროის პერიოდით განისაზღვრება; დედამიწის ეკვატორიდან პოლუსებისაკენ დღე-ღამის ციკლი იცვლება და ბუნება ცხოვრობს პოლარული წლით. დღის ნატურალური სინათლის სხივები მას აღვიძებენ და ინსტინქტი უბიძგებს სასარგებლო შრომისაკენ, რაშიც გამოიხატება ორგანიზმის ფაქტიური ქმედითუნარიანობა. ღამის სიბნელესთან ერთად, ადამიანის ორგანიზმი კარგავს სასარგებლო მოქმედების ბიოლოგიურ თვისებსებს და იძინებს; ანუ ინსტინქტი ბუნებრივ სიბნელეში უბიძგებს ოგანიზმს ფიზიკური დასვენებისაკენ. წარმოვიდგინოთ ახლა ფარაონი ხეფრონი, ვინც გაიშენა პირამიდა _ დანიშნულებით დასასვენებელი ნაგებობა. სადაც შედიოდა მხოლოდ საღამოს, მძიმე ფიზიკური შრომატევადი დღის დასასრულზე და ატარებდა იქ მთელ ღამეს ოჯახთან ერთად; მას დასჭირდებოდა მხოლოდ, დილის დადგომის მაჩვენებელი ხელსაწყო (მაღვიძარა) ანუ თანამედროვე ფანჯარის ანალოგი (პირამიდის დიაგრამა 7-10). შრომის ხელსაწყოების ტექნიკურ განვითარებასთან ერთად, ადამიანს გამოუჩნდა უფრო მეტი დრო დასვენებისათვის; როდესაც, ის უფრო მეტ დროს ატარებდა შენობაში და ქალს დიასახლისის სამუშაოებისათვის უნდა ჰქონოდა მეტი სინათლე. ამან გამოიწვია მზის სინათლით განათების ზრდის მოხერხების აუცილებლობა. რამაც მოგვცა თანამედროვე შებნობის კონსტრუქციაში სხვადასხვანაირი ფანჯრები.

1. კითხვა _ სჭირდება თუ არა თანამედროვე ადამიანს სინათლე ჭამის დროს? პასუხი _ უსინათლო ბრმებიც ჭამენ საჭმელს და ცხოვრობენ დაბადებიდან სიკვდილამდე;

2. კითხვა _ სჭირდება თუ არა თანამედროვე ადამიანს სინათლე სექსის დროს? პასუხი _ არა! ესეიგი პოპულაციის გამრავლების ბუნებრივ თვისებაში არ არის ჩადებული განათების აუცილებლობა; უფრო მეტიც, ინსტიქტურად ადამიანი სექსუალური ურთიერთობისათვის ამჯობინებს ღამის დროის სიბნელეს და თუ არ აქვს ამის პირობები, ცდილობს შეიქმნას ხელოვნურად. აქრობს სინათლეს, ჰკიდებს ფარდებს ან ეძებს წყვილთან ერთად ჩაბნელებულ ადგილებს.

ისტორიული პროტოტიპის ხეფრონის პირამიდის კაპიტალური ნაგებობის შენობის განათების საკითხი ჩავთვალოთ გარკვეულად.

**გამოვიყენოთ [ხე + ფრონის] საოცარი პირამიდა, ჩვენი კაპიტალური ნაგებობის ევოლუციის _ შენობის საწყისი მოდელის პროტოტიპად და ავაწყოთ კონსტრუქციული ცივილიზაციის საოცნებო გენიალოგიური ხე!**

სადაც, ავტორი ფიზიოლოგიურად თვითრეგულირებულია დადებითად ერთიანი გარემოს ფუნქციონალურ მექანიზმებთან. ზოგადად, ამ ერთიანობას აუცილებელ ფაქტორს წარმოადგენს ორგანიზმის ადაპტაცია (ლათ. Adaptatio - შეგუება) გარემო პირობებთან, თუმცა ადაპტაციას უფრო ფართო მნიშვნელობა აქვს. ჩვენს კონსტრუქციული ცივილიზაციის გენიალოგიურ ხეს, არ გააჩნია ანალოგიური განვითარების მატერიალური ფორმა, რადგან საოცრების ინდივიდუმია. და რამდენადაც პარადოქსული არ უნდა იყოს, ფაქტია რომ, ევოლუციის დროის შუალედი გამომდინარეობს ერთი წელთაღრიცხვიდან [ძვ.წ.] მეორემდე [ჩვ.წ.]; სხვანაირი გაგებით ასეთი არქიტექტურული საოცრების გამეორება, ვერავინ ვერ შეძლო დღემდე. არის რა თქმა უნდა ფორმალურად მსგავსი ნაგებობები, მაგრამ შინაარსით ისინი ორიგინალის შემოქმედების „ოცნებას“ ვერ იმეორებენ.

ალბათ იმიტომ, რომ ყველა იდეალურ გენიალოგიას, აქვს თავისი განუმეორებელი გენეტიკური კოდი, რომლის შიფრი გადაიცემა შთამომავლობით პირდაპირ მემკვიდრესთან. ამგვარად საოცრების შესაძლებლობას ამ ტექსტის ავტორი არ გამორიცხავს, თავისი გენ-გეგმის განხორციელებით შექმნილ ასტრომეგაპოლისში.




https://en.wikipedia.org/wiki/Seven_Wonders_of_the_Ancient_World

რამდენადაც დასაჯერებლად ვარგა ეს რუქა, მეტად ვარგისი უნდა გამოდგეს ჩემი პროექტის საოცრების სტატუსი, რადგან ავტორი ცოცხალია; ერთი მაინც უეჭველი ფაქტია, რომ ძველ საოცრებებს კონსტრუქციოლი სასწაული არ მოუხდენიათ, რის შედეგადაც ზოგიერთი დაანგრია მიწისძვრამ და დაწვა ხანძარმა. აქედან შეგვიძლია გავაკეთოთ ჭეშმარიტი დასკვნა, პრიორიტეტი უნდა მიენიჭოს საინჟინრო ანტისეისმოლოგიას და სახანძრო უსაფთხოებას; სადაც პროტოტიპის მოდელად უნდა გამოვიყენოთ გადარჩენილი საოცრება ანუ ხეფრონის პირამიდა.
დავიწყოთ პირველით, მიწისძვრა, რომელიც დღესაც უმთავრესი პრობლემაა ადამიანის ცხოვრებაში. ეს სტიქიური უბედურების მოვლენა ანგრევს შვეულ კედელებს 21-საუკუნეში ისევე, როგორც ანგრევდა ბაბილონის კედელს მისი მშენებელი ხალხის ნაგებობის ევოლუციის დასაწყისში; „კედელში“ გამოიხატება ცივილიზაციის აუცილებელი არქეოლოგიური ფრაგმენტი. ის განსაზღვრავს ერის არსებობის კულტურის დონეს და თუ „პირამიდის კედელი“ დგას დღემდე, ესეიგი მისი ამგები ადამიანი ცივილიზაციის ევოლუციის უმაღლეს საფეხურზე იდგა. ბუნებაში არსებობს ძალა, რომელიც ანგრევს საფუძვლიან „შვეულ კედელს“, მაშინ უნდა შეიცვალოს მისი მშენებლობის საფუძვლები და გაძლიერდეს კედელი; ყველაზე მარტივია მისი რაოდენობის გამრავლებით, იმ გარანტიით, რომ ერთის დანგრევისას მეორე დარჩება.




გამოვიყენოთ პრაქტიკაში დროით შემოწმებული ანალოგიური მაგალითი: „პირამიდის კედელი“. იმისათვის, რომ განვასხვავოთ ადამიანის გონებაში ტრადიციული შაბლონური ვერტიკალური ან შვეული კედლის წარმოდგენისაგან _ პირამიდის კედელს, პირობითად ვუწოდოთ „დიაგონალური კედელი“. **„დიაგონალური კედელი“.** ქვემოთ მოცემული ნახაზებზე: ფერადი კუბის |AC’| დიაგონალური მონაკვეთი (ლურჯი წყვეტილხაზი) და |A’C| დიაგონალის მონაკვეთი უფერო კუბში _ მივიღოთ პირობითად ჩვენს პროექტში „დიაგონალური კედლის“ მათემატიკურ გამოსახულებად. ვიცით, კედელი მშენებლობაში ნებისმიერ შემთხვევაში განსაზღვრავს ვერტიკალურად შვეულ კონსტრუქციას, ამიტომ ფერადი კუბის |AC| მონაკვეთი (წითელი წყვეტილხაზი) ადამიანის გონებრივ წარმოდგენაში ავტომატიურად გამოირიცხავს დიაგონალური კედლის მცდარ გამოსახულებას; იგივე |B’D’| დიაგონალის წყვეტილხაზისათვის უფერო კუბში.




**დიაგონალი** _ ბერძნული სიტყვაა და ნიშნავს „კუთხიდან კუთხემდე“, აქვს გეომეტრიული შინაარსი; აგრეთვე გამოიყენება კვადრატული მატრიცების ტერმინოლოგიაში.
ჩვენ უნდა დავამატოთ, რომ „დიაგონალური კედლის“ შემთხვევისათვის სიტყვის ტერმინოლოგიური მნიშნელობა „კუთხიდან კუთხემდე“, ეხება მხოლოდ სამგანზომილებიან კუთხეებს ანუ მართებულია „3D-კუთხეებისათვის“, სადაც ორგანზომილებიან სიბრტყეზე იგივე დიაგონალის პროექცია ავტომატურად ბათილდება.




მაგიური კუბის ციფრულ გამოსახულებაზე შეგვიძლია ჩავწეროთ „დიაგონალური კედელი“: _I.|8 + 14 + 20|=42; II.|22 + 14 + 6|=42; III.|9 + 14 + 19|=42; IV.|8 + 25 + 18|=51; V.|24 + 14 + 4|=42; VI.|11 + 14 + 17|=42; VII.|2 + 14 + 26|=42; VIII.|13 + 14 + 15|=42. _IX.|9 + 3 + 6|=18; X.|9 + 7 + 8|=24; XI.|10 + 3 + 20|=33; XII.|22 + 7 + 10|=39; XIII.|18 + 21 +6|=45; XIV.|20 + 21 + 19|=60; XV.|22 + 25 + 19|=66. ექვსი პირამიდა:

1. მიწა [I.22+II.11+III.9+IV.13+V.20+VI.4+VII.18+VIII2+IX.14]=X.113;
2. ცა [I.8+II.24+III.10+IV.26+V.6+VI.17+VII.19+VIII.15+IX.14]=X.139;
3. დასავლეთი [I.9+II.23+III.10+IV.24+V.8+VI.12+VII.22+VIII.11+IX.14]=W.133
4. აღმოსავლეთი [I.20+II.16+III.6+IV.17+V.19+VI.5+VII.18+VIII.4+IX.14]=E.119;
5. ჩრდილოეთი [I.22+II.12+III.8+IV.15+V.19+VI.5+VII.18+VIII.2+IX.14]=N.115
6. სამხრეთი [I.9+II.23+III.10+IV.26+V.6+VI.16+VII.20+VIII.13+IX.14]=S.137




ფიგ. 8 პირამიდალური კუბი

Y X Z
a b c d
A B C D E F
M N K
f f'

| | | | |
|---|---|---|---|
| Pyramid: | [ABCDF] | Statika: | F= -F |
| Cube: | [ABCDabcd]=[ABCDMNKE]+[MNKEabcd] | | |
| Figure: | [ABCDabcd]÷6=[ABCDF] | | |
| | [ABCDMNKE]÷3=[ABCDF] | | |

გეომეტრიული ფიგურა კუბი იყოფა 6 თანაბარ პირამიდად.

ფიგ. 9




ფიგურაზე ნაჩვენებია კედლის გამრავლების მეთოდით, მისი გამძლეობის გაძლიერება, რითაც პროპორციულად სუსტება ზემოქმედების დამანგრეველი ძალა. მაგალითად: შენობის ვერტიკალურ (შვეულ) ფუნდამენტიან კედელზე A მოქმედებს მიწისძვრის ძალა **x** , სადაც პუნქტირიანი ლურჯი ისარით ნაჩვენებია სავარაუდო ვარდნის ტრაექტორია. **[g = 9,8 მ/წმ².]** ვარიანტი B გვაჩვენებს კედლის სიმძლავრის გასამმაგებას, იქ სადაც მიწისძვრის მოქმედი ძალა **y** იკლებს 3-ჯერ; მისი ტრაექტორიული ვარდნის სავარაუდო შესაძლებლობის აღკვეთით, დამატებითი საბრჯენებით. სადაც ავტომატიურად ვღებულობთ სასარგებლო კეთილმოწყობილ სივრცეს; რასაც ეფუძნება პირამიდის შენობის კარკასის კონსტრუქციული არსი. მთლიანობაში **a, b, c,** საბრჯენებისაგან შედგენილი გაძლიერებული ნაგებობა, წარმოქმნის B - **დიაგონალური კედლის** კონსტრუქციას, რომელიც ამავე დროს წარმოადგენს გადახურულ სივრცეს. a + b + c = B ასეთი სახის კარკასული პრინციპის კედელს არ სჭირდება ფუნდამენტი (ფიგურაზე მუქი წინწკლებიანი ტრაპეცია), რადგან სამი საბრჯენისაგან შემდგარი დიაგონალური კედელი, არის მდგრადი მზიდი ელემენტების სისტემა შენობაში.

ფიგ. 10




ფიგურა გვაჩვენებს ხანძრის ჩაქრობის ლოკალიზაციას წყლით, სადაც დიაგონალური კედელი **B** უფრო ეფექტურია ვიდრე შვეული კედელი **A**; წითლად შემოხაზულია წყლის რეზერვუარი ჰიდრანტით, ლურჯ წერტილებიანი პუნქტირი ზოლებით ნაჩვენებია სავარაუდო წყლის ნაკადის ვარდნის მიმართულება.
დიაგონალურ კედელზე გაიოლდება ყველა სამაშველო და სარემონტო სამუშაოების ჩატარება; სადაც სიმაღლეზე პროფესიონალური შრომის უსაფთხოება და ამით შექმნილი სირთულეების ფაქტორი წარმოადგენს თანამედროვე ინჟინერიის მთავარ პრობლემას (ხარაჩო, კიბე, ტვირთის ამწევი ტექნიკა და სხვა). $45^0$ დიაგონალური კედელით შეიცვლება ევაკუაციის სქემა და ინსტრუქცია, ადამიანის გადასარჩენად კატასტროფაში.



*§ პირამიდის ტიპის ნაგებობის ევაკუაციის ინსტრუქცია: 1. იპოვეთ გასასვლელი შენობიდან გარეთ დიაგონალურ კედელზე და ჩადით ქვემოთ $45^0$ მქონე დაღმართზე უპანიკოდ; სახანძრო კიბით ან ჩასრიალდით დამხმარე „ციგის“ გამოყენებით.*
*2. ბეისჯამპინგის კოსტიუმი და პარაშუტი ექსტრემალების აპორტამენტებშია.*
*ლაგ* ცათამბჯენის ადმინისტრაცია.*

ფიგ. 11




დავუშვათ მივდივართ ქუჩაში და რამე ნივთი ვარდება მრავალსართულიანი სახლიდან, მაგალითად: ვარიანტი A, ნაგებობა გაშენებულია შვეული კედლებით (ქალაქის ტიპიური ურბანიზაცია) და რომელიღაცა სართულიდან გადმოვარდა მოკბეჩილი ვაშლი; მის თავისუფალ ვარდნას დედამიწის მიზიდულობის კანონის თანახმად, წინააღმდეგობის {წინაღობა} ფაქტორი არ გააჩნია. სადაც ვაშლი ნებით ან უნებურად გადმოვარდნილი, აუცილებლად დაეცემა „გალილეო გალილეის“, თუ ის თავს არ შეაფარებს რომელიმე არქიტექტურულ ნიშას. ვარიანტი B, ნაგებობა გაშენებულია დიაგონალური კედლებით, ამ შემთხვევაში ვაშლი აუცილებლად უნდა იყოს სპეციალურად გადმოგდებული ანუ დამატებითი ბიძგის გარეშე, მარტო თავისუფალი ვარდნის ძალით ის უბრალოდ დაგორდება დიაგონალურ კედელზე და არ წარმოადგენს თავშესაფარის საძიებელ საფთხეს; რომის პაპს ურბან-VII, თავის დროზე ტიპიური ქალაქმშენის ურბანიზაციის სტილში, რომ დაეგეგმა ფარაონის პირამიდის დიაგონალური კედელი, მის თანამედროვე მრევლს არ ექნებოდა სიფთხილე გამოსაჩენი ცათამბრჯენის სახლში შესვლისას _ უნდა აიხედოს ზემოთ დასარწმუნებლად, რამე ნივთი ხომ არ ვარდება? წინდახედული მოაზროვნე ადამიანისათვის სავსეებით გამართლებული საქციელია, რადგან 100 მ. სიმაღლიდან ვერტიკალურად ჩამოვარდნილი ნივთი, შესაძლებელია გადაიქცეს სასიკვდილო იარაღად. თუ ცათამბრჯენის შვეული კედლის გასწვრივ თვალხედვის ვერტიკალური ჰორიზონტი სუფთაა, მაშინ დაინახავთ ცას, სადაც არ ვრცელდება ვატიკანის მატერიალური შემოქმედების ტაბუს შესაძლებლობა გარდა შეწყალების ლოცვებისა! ტაბუს მიზეზით ან რომელიმე სხვა გარემოების შედეგად, ფაქტია, რომ აწყმოს ქალაქის ცენტრალურ ქუჩაში ცის დასანახად ჰომოსაპიენსმა თავი უნდა აწიოს 90 გრადუსიანი კუთხით, რაც გაცილებით უფრო რთულია ვიდრე დიაგონალურ კედლებიანი ურბანიზაციით გაშენებულ ქუჩებში, სადაც თავის აწევა საკმარისია 45 $^{0}$.

ქალაქი-სახელმწიფოს ანალოგიური მეგაპოლისის თანამედროვე აღწერილობა: http://en.wikipedia.org/wiki/Vatican_City



**„აველაგრეგიას“ ანალოგიად გამოყენებული მოდელი ქალაქი-სახელმწიფო „ვატიკანი“** თანამედროვე გეოპოლიტიკური წყობით ჩამოყალიბდა 1929 წ. ანუ მე-20 საუკუნეში ქალაქი–სახელმწიფოს პრაქტიკული არსებობის უტყუარი ფაქტია. ამ არტექტურული კომპლექსის მთარი დანიშნულების არსი არის ქრისტიანული რალიგიის იდეალიზაცია მოსახლეობაში, რითაც იხსნება სამყაროს თეოლოგიური აღნაგობა და ღვთიური ზებუნებრივი ძალით სიცოცხლის გაჩენა დედამიწაზე. მისი ნაგებობების მშენებლობა დაიწყო 326 წ. ხუროთმოძღვრების ეს ნიმუშები უნდა დახმარებოდა მოსახლეობას მსოფმხედველობის გაზიარებაში ანუ ადამიანს ასწავლიდნენ ცხოვრებას ქრისტიანულ სისტემაში; პროპაგანდირებული მრწამსის მიხედვით ვატიკანის ქალაქის კედლებს მიღმა მოსალოდნელია ყოველგვარი სასწაული. წმინდანთა მოძღვრებით გადმოცემული წერილებით და ზეპირი ცოდნის მემკვიდრეობით, უკვე როგორც ხილული სასწაული, რომელიც უნდა გამნმეორდეს რალიგიური კალენდარის თანმიმდევრობით ან _ ღმერთის სურვილი უბრალო მოკვდავთათვის მიუწვდომელია. რა თქმა უნდა სასულიერო სემინარია კომპეტენტური ორგანოა და მსოფლიოს ნებისმიერი რელიგიური მრწამსის მონასტერი, თავისი აღნაგობითი ინფრასტრუქტურით წარმოადგენს მინი–ქალაქ–სახემწიფოს. ფარგლები ასეთ მოვლენებს ალბათ აქვს, საინჟინრო აკადემიის ტერმინოლოგიაში განისაზღვრება და შეისწავლის ბიოენერგეტიკის განყოფილება; საქართველოს მეცნიერებათა აკადემიის საინჟინრო აკადემიაში ასეთ განყოფილება ფუნქციონირებს თბილისის ტექნიკურ უნივერსიტეტიში (ГПИ), სადაც განიხილავენ და შეისწავლიან იმ ზებუნებრივ მოვლენებს, რომელიც გვხდება ცხოვრებაში არა მარტო რელიგიური დანიშნულების არქიტექტურულ შენობებში. მაგალითად: წინაპრების სულების გამოცხადება, მოჩვენებები, პაროფსიქოლოგიური გამოვლინებები, უცხოპლანეტელ სტუმრებთან კონტაქტი და სახვა. ჩვენ ვიხილავთ საინჟინრო-ტექნიკური ნაწარმოების, სახელწოდებით "ატლანტიდას" საავტორო მოწმობის განაცხადის გაგრძელებას, სადაც პრიორიტეტია კონსტრუქციული მშენებლობა და მისი ავტორი პრაქტიკულად არის მოწმე ისეთი ზებუნებრივი

მოვლენებისა, რომლის შესაბამისი მოდელის ანალოგიური ნიმუშები გვხდება ეკლესიის ფარგლებს გარეთ; უფრო მეტიც, არქიტექტურული კომპლექსის ფორმარული სხვაობა და ტექნიკური აღჭურვილობა _ კრძალავს ერთის მოვლენების პერიოდულ გამეორებას, სადაც მეორესათვის პირიქით იქმნება ხელშემწყობი გარემომცველი გარემო. ორივე აწმყოს ცივილიზირებული ევოლუციის დონეზე მიეწერება ზებუნებრივ ბიოენერგეტუკულ მოვლენას, სადაც მთავარი მოქმედი გმირია ადამიანის ორგანიზმის ტვინი. თუ სანთლებით განათებული გუმბათოვანი ეკლესიის შენობის შიგნით, შესაძლებელია ვიხილოთ ანგელოზი, სადაც გარემომცველი გარემოს ატმოსფერული მუხტი არის 1–მეგაელექტრონვოლტზე ნაკლები, რაც ექვემდებარება მაგიური ციფრული წყობის კანონენებს _ მაშინ, 4–მეგაელექტრონვოლტის მუხტის შემცველ ატმოსფერულ სივრცეში, შესაძლებელია ვიხილოთ უცხოპლანეტელი, რომელმაც ისარგებლა მოწყობილობა „ვარსკვლავთკარიბჭეთი“; და ეს მოწყობილობა ფუნქციონირებს პირამიდული ფორმის არქიტექტურულ კომპლექსში. დედამიწის ატმოსფეროში მომხდარ მოვლენებს შეისწავლიან სპეციალურ ბაროკამერებში, საქართველოში მეცნიერებათა აკადემიის გეოფიზიკის კვლევითი ინსტიტუტის თერმობაროკამერაში, რომლის ინჟინერი–ოპერატორი გახლავთ ნაწარმოების განმცხადებელი ავტორი. „აველაგრეგიას“ _ მიახლოებით პროტოტიპებად _ გამოსადეგი არსებული ადგილები დედამიწაზე, დავყოთ ძველი და ახლი თაობის არქიტექტირულ ობიექტებად; ვფიქრობ ყველაზე უკეთესია თუ ახალს უწოდებთ ელექტროენერგიის გამოგონების შემდეგ გაშენებულ ქალაქ-სახელმწიფოების ტიპიურ მაგალითებს.



http://lag-vi-lava.ucoz.org/news/religija/2012-07-17-16

ფოტოებზე ნაჩვენებია კომბინირებული ურბანიზაციის ვარიანტი, სადაც საინჟინრო–ტექნიკური კომუნიკაცია მზის ელექტროსადგური, როგორც ელექტროენერგიის სუფთა წყარო, მოთავსებულია ძველ არქიტექტურულ კომპლექსში ვატიკანი.

**„აველაგრეგიას“ ახალი ქალაქი–სახელმწიფოს _ მიახლოებით პროტოტიპებად _** განვიხილოთ კავკასიის შავი ზღვის სანაპიროზე ეგერეთწოდებული „ოლიმპიური სოფლების“ მშენებლობის ისტორია; თანაც არა ისეთი, რომელიც შესწავლილა წიგნით არამედ პრაქტიკულად ვღებულობდი მონაწილეობას. მოგეხსენებათ, რომ ოლიმპის ღმერთების რელიგიურ სამშობლოდ ითვლება ელინისტური საბერძნეთი, რომელიც იყო გაერთიანებული რომაული ბიზანტიის იმპერიაში. ამ გეოპოლიტიკური ცვლილებების რეგიონში იმყოფებოდა კოლხეთის სამეფოს სანაპიროც. ცივილიზაციის განვითარების რეფორმებმა „ღვთაებრივი ოლიმპი“ შემოინახა სპორტიული შეჯიბრებების ტურნირების სახით. თანამედროვე სპორტის ოლიმპიერი თამაშების არსი, არის ცეცხლის გადაცემის ესტაფეტა.

სადაც შენარჩუნებულია ევოლუციის კომფორტაბელურობის ფაქტი, როდესაც ადამიანი თბომომარაგებას აწარმოებდა ალმოდებული ჩირაღდანის სირბილით გადატანით მომხმარებელთან. მორბენალს, რომელსაც გადაჰქონდა ცეცხლი, გზაში ემუქრებოდა თავდამსხმელები, სადაც მას უნდა გამოეჩინა ფიზკულტურული მომზადება; სხვა შემთხვევაში „ცეცხლს" წაართმევდა მეტოქე. ამ ტრადიციამ ჰპოვა დიდი პოპულარიზაცია მსოფლიოს საზოგადოების სხვადასხვა ფენებში და ორგანიზაციებში, რამაც განავითარა სამოყვარულო და პროფესიონალური სპორტის კლუბების ჩამოყალიბება; მათ საერთაშორისო ტურნირს ეწოდება „ოლიმპიადა", რომელიც ტარდება ყოველ 4-წელიწადში ერთხელ, ზაფხულში და ზამთარში.



პროტოტიპი _ ეს ისტორიული არქიტექტურის ამფითეატრის ფრაგმენტი, ბრწყინვალედ შეასრულეს ლაგ*ვილავა მელენტი გრიგორისძეს საავტორო იდეის პროექტში _ დისკოკლუბი "ზოდიაქი", შიდა ინტერიერის მოწყობილობაში, რომელიც გაშენდა 1982 წ. სასტუმროების კომპლექსის შემადგენლობაში დაბა დაგომისში, ქალაქი სოჭი. დაბა დაგომისი განლაგებულია ჩემი დაბადების ადგილიდან 30 კილომეტრის მანძილზე; ავტორი მამა აკეთებდა იმას, რასაც აკეთებს ავტორი შვილი ანუ გეგმავდა თავისი ქალაქი-სახელმწიფოს მატერიალიზაციას და აგრძელებენ დიადი ფარაონების ცივილიზაციის გენერაციას. სამწუხაროდ ყველა მისი ნამუშევარის დოკუმენტაცია, ხელნაწერი, ნახაზი, ესკიზი და ა.შ. განადგურდა აფხაზეთის ომის დროს 1992 წ. სხვა საბუთების მოძებნა „ოლიმპიადების" მოწყობის შესახებ შესაძლებელია ენთერპრაისის მთავარ მრჩეველთან ამ საკითხში, საბერძნეთის მეფესთან კონსტანტინე-II http://www.greekroyalfamily.gr იდეის განხორციელება პრაქტიკაში, რომელსაც გეგმავდა ფარაონის მემკვიდრე სსრკ-ში, რადიკალურად ეწინაამღდეგებოდა კომუნისტური პარტიის პროგრამას, რომელსაც ავტორი უსმენდა სახლში სპეციალურად ამისათვის მოსული ამხანაგებისაგან: ბრეჟნევი, ანდროპოვი, ჩერნენკო, გორბაჩოვი, შევარდნაძე. რაზულტატში მელენტის ქალაქი-სახელმწიფოს შექმნის იდეა განხორციელდა 1980 წ. საზაფხულო ოლიმპიური თამაშებისათვის გაშენებული „ოლიმპიური სოფელის" სმეტით, დამტკიცებული გენ-გეგმით: ЦК КПСС. პროექტული განაშენიანობების გეგმა გაცილებით უფრო ვრცელი იყო, რომელიც შეწყდა მთავარი შენობით (პირობითი სახელწოდება „პირამიდა") 1982 წ. სადაც, რკინაბეტონის ნაგებობის კონსტუქციაში გამოყენებულია „დიაგონალური კედელის" პრინციპი. მიზეზი ლ.ი.ბრეჟნევის სიკვდილი გახდა, რის შემდეგ ვერ განახლდა შეთანხმება დაფინანსებაზე. პროექტის სამუშაო ნახაზი არ განისაზღვრებოდა 27 სართულით, ორიგინალი ვერ შესრულდა!



მთლიანი ღირებულება სასტუმროების კომპექსი „დაგომისის“ ექსპლუატაციაში ჩაბარებისას შეადგენდა 20 000 000 ოქროს მანეთს; საერთაშორისო საბანკო ფულადი ვალიუტის ფორმა რომელიც იყო ბრუნვაში სსრკ დროს.

ASTRONAVIGATOR: ლაგ˚ სსრკ–ოქროს ფული, რითაც ვაწარმოებდით საერთაშორისო ფინანსურ ოპერაციებს; ნაღდი ანგარიში კურიერის სპეცტრანსპორტის პილოტაჟით.




გენ-გეგმის პროექტი შესრულდა „ენთერპრაისის“ საერთაშორისო ერთობლივი საწარმოოს დაკვეთით, სადაც მშენებლობაზე მუშაობდნენ მსოფლიოს დარგის პროფესიონალები; მათ შორის ფინელები, კომპლექში არქიტექტურული ანსამბლის მოტელი „მერიდიანის“ პროტოტიპი მდებარეობს ქალაქ როვანიემიში, ლაპლანდიის დედაქალაქი და სანტა-კლაუსის ოფიციალური რეზიდენცია დედამიწაზე, სადაც ვთანაშრომლობდით არქიტექტორ აალტოს ფირმასთან. შიდა მოწყობილობა, ინტერიერი, საყოფაცხოვრებო დანადგარები იმპორტირებული იყო საზღვერგარეთელი მწარმოებლებისაგან. მაგალითად, გამაჯანსაღებელ-გასართობი თამაში კეგილბანი, რომელიც იყო დამონტაჟებული დისკოკლუბ „ზოდიაქში“ შევიძინეთ აშშ-ში; აზარტული სათამაშო მომგებიანი ავტომატები დამონტაჟდა მთავარი სასტუმროს ვალუტის ბარში ”ბარაკუდა”, რომელიც შევიძინეთ გერმანელი ალბრეხტების ALBRECHT www.aldi.com კომპანიაში და ბევრი სხვა იმპორტული პროდუქცია რაც იყიდებოდა ვალუტის სესრვისის ქსელში და ა.შ. 1992 წ. კომპლექსი „დაგომისი“ ეკუთვნოდა „ინტურისტის“ სასტუმროების მეურნებიას, შედიოდა დახურული ობიექტის სახეობაში, სადაც ჩამოდიოდნენ მარტო უცხოელი ტურისტები. მისი ღირებულება 10 წელიწადში უხვად იყო ანაზღაურებული და საქმეწარმოება იმართებოდა 100% მოგებაზე.

ომის დაიწყებამდე ავტორი დასაქმებული იყო „ინტურისტის“ კოოპერაციის კომერციულ დირექტორად, რომელსაც კურირებდა მ.ს.გორბაჩოვი; შემდეგ, ერთობლივად შექმნილი არქიტექტურული შედევრი მიიტაცა ერთპიროვნულად რუსეთის ფედერაციამ, რასაც მოჰყვა სისტემის რღვევა და საერთაშორისო სტანდარტის „5-ვარსკვლავიანი ჰოტელის“ სტატუსის გაუქმება. http://www.dagomys.ru დღეისათვის მატერიალური უძრავი ქონების ეს ობიექტი ეკუთვნის არაკანონიერად რუსეთის ფედერაციას და წარმოადრებს საერთაშორისო არბიტრაჟის სასამართლოს დავის საკითხს. ავტორს აქვს ამ ობიექტში ბავშვობიდან შრომა ჩადებული თუ არ ჩავთვლით იმ წილს, რომელიც ჩადვა საქმეში მამამისმა; მსოფლიოში ამის მოწმედ ბევრი ადამიანი მოინახება და საბუთი. http://lag-vi-lava.ucoz.org/index/ultimatum/0-14 პრაქტიკული გამოცდილების აზრით ეს ის პროტოტიპია, რომელიც განისაზღვრება „ქალაქი-სახელმწიფოს“ ტერმინით. არსებული სსრკ გეოპოლიტიკური სახელმწიფო წყობა რომელ ტერიტორიაზეც გაშენდა ეს პროტოტიპი არ აძლევდა მეტი უფლებამოსილების სტატუს, ვიდრე კაპიტალისტური ევროპის იტალიაში აქვს ვატიკანს. მისი ზებუნებრივი მოვლენის ანალოგიურ მაგალითად, მინდა მოვიყვანო ჩემს მიერ ხილული, მოწმეებთან ერთად 1991 წ. ზაფხულში სასტუმროების კომპლექსი „დაგომისის“ ტერიტორიიდან, ჰაერში ოუცნობი ფრინავი ობიექტი „სფერო“; უფო იყო ეს თუ სხვა რამე, ფაქტია, რომ არაჩვეულებრივი დიდი ქათქათა თეთრი სხეული, თვითმფრინავისათვის თვალით ჩვეულ სიმაღლეზე ნაზად და დინჯად, ნელა მიფრინავდა ჰორიზონტალური მიმართულებით დედამიწის ზედაპირისადმი. ისეთი შთაბეჭდილება დამრჩა, თითქოს უფო–ს უნდოდა, რომ დამენახა და დამეფიქსირებინა მეხსიერებაში მისი დოკუმენტალური არსებობა; რასაც ახალა ვაკეთებ ანუ ვაპატენტებ ანომალიურ მოვლენას. ჩემს გარდა თანამხილველი ბევრი იყო, მაგრამ არავის სათანადო ყურადრება არ მიუქცევია; უფო–ს „სფერო“ მიფრინავდა ნელი სიჩქარით დაბა დაგომისის ცაზე, ზუსტად იმდენ ხანს _ რამდენიც მე დამჭირდა იმისათვის, რომ ახლა თქვენ წაგეკითხათ ეს ტექსტი. შემდეგ მომენტალური აჩქარებით გაქრა ატმოსფერში, ადამიანის თვალის ხედვის აკამოდაციის არეალიდან ანუ მისი სიჩქარე ბევრად აღემატებოდა ოგანიზმის ბინოკულარული დიოფრაგმის გალოგრაფიული მეხსიერების შესაძლებლობას.



ავტორის აზრით ეს იყო ვარსკვლავთკარიბჭეს გამოვლინების ერთერთი კლასიკური ნიმუში, როდესაც დროში და სივრცეში გადაადგილდება სხვადასხვა ფორმის და აღნაგობის სხეულები;

აღწერა ასეთი ანომალიების მიმდინარეობს ფარაონების დროიდან, ზოგიერთი საიდუმლოდ გადაიცემა ზეპირი ცოდნით თაობიდან, თაობაზე მემკვიდრეობით. ეს მოვლენები აუცილებლად დამოკიდებულია კეთილმოწყობილი სივრცის გარემომცველ გარემოზე, რომელიც დამოკიდებულია შემსრულებელ ავტორზე: რელიგიურ ობიექტებზე ეს რომის პაპი და პატრიარქია, მონარქისტულ სასახლეში იმპერატორი, მეფე, სულთანი, მაჰარაჯა; თეატრში რეჟისიორი, ომში მარშალი, ამ ნაწარმოებშია „ასტრონავიგატორი“.




ორი გეგმა _ პირველი წინაპრების თაობის მიერ, ხმელთაშუა ზღვაზე მდინარე ნილოსის დელტაზე განაშენიანების ამსახველი რუქა ჩვენს წელთაღრიცხვამდე, მეორე წინამორბედი თაობის ჩვენი წელთაღრიცხვის პროექტის რუქა შავ ზღვაზე; იქვეა გამოსახული ახალი თაობის „აველაგრეგიას“ მოდერნიზირებული მეგაპოლისის გაშენების ობიექტი. ამ ორი გამოსახულების ანალოგია მოიპოვება შემსრულებელი ავტორების საგვარეულო გენეტიკაში, რაშიც გამოიხატება დინასტია და გენერალური გეგმის შემუშავების მემკვიდრეობითი ტენდენცია.

მას ახასიათებს თავისი ინდივიდუალური კოსმოგრაფიული ხედვა და რწმენა, მიზანის გეზის ამოცანის გადასაწყვეტად სრულდება შთამომავლობით საინჟინრო–ტექნიკური პროექტები, უცვლელი პროგრამული განვითარებით, რომელსაც დამწერლობითი გამოსახულების საწყისი უდებს ფარაონების პირამიდების ცივილიზაციაში.



http://lag-vi-lava.ucoz.org/index/megapolis/0-10




## გენერალური გეგმა: ეკოსისტემის მეგაპოლისი "ცდომილების ხეივანი".

**შავი ზღვის {პონტის} კავკასიის სანაპიროს საკურორტო ზონის ქალაქ გაგრის რაიონის, საინჟინრო-ტექნიკური ობიექტური განვითარება. საპროექტო ფართობი 42 კვადრატული კილომეტრი.** საკურორტო ეკოსისტემის მეგაპოლისი (ლათინურიდან: დიდი დასახლება) _ წარმოადგენს დედამიწის კლიმატურ-მეტეოროლოგიური მოვლენების, მეცნიერული კვლევების საფუძველზე დაგეგმილ არქიტექტურულ {არქი-ტექნიკა} კონსტრუქციას. კლიმატის და არქიტექტურის კავშირში იგულისხმება, რეგიონალური ბუნებრივ-კლიმატური ფაქტორის რაციონალური გამოყენება ქალაქმშენის გენერალური გეგმის დამუშავებაში, რომელიც მიზანშეწონილად ითვალისწინებს ადამიანისათვის კეთილმოწყობილი და ესთეთიკური საყოფაცხოვრებო სივრცის შექმნას-მატერიალიზაციას. პრინციპიულად დაფუძვნებულია ადამიანის ორგანიზმის განუყრელობას გარემომცველ გარემოსთან. ეს პრინციპი ატარებს სავსეებით ბუნებრივ ხასიათს ჰომოსაპიენსის ცივილიზაციის დასაწყისიდან, როდესაც ადამიანის პირველყოფილი წინაპარი მიხვდა, რომ სიცივისაგან და უამინდობისაგან თავდასაცავად გამოეყენებია ნატურალური არქიტექტურა გამოქვაბული, შემდეგ კომფორტაბელურობის გასაუმჯობესებლად გამომგონებელმა გააშენა სახლი. **კურორტი** _ ქალაქმშენის კომპლექსი, იგეგმება პლანეტის ბუნებრივი სამკურნალო თვისებების მქონე ადგილებზე. ფირმა "გია-ლაგვილავა" გენ-გეგმაში გამოყენებულია შავი ზღვის წყლების სამკურნალო პროფელაქტიკური თვისებები და კავკასიონის ქედის უნიკალური კლიმატური პირობები, კოსმოგარაფიული ბიოენერგეტიკა და ასტრალური კოორდინაცია, ადამიანის ორგანიზმის გაახალგაზრდავების კურსისათვის "უბერობა-123". პირველი ეტაპი შავი ზღვის გეოასტროკოსმოსური კონცესოსინთეზის პერსპექტიული განვითარების კომპლექსი "დელფინი". ეკოსისტემის მეგაპოლისი _ მოიცავს, ახალი გასაშენებელი ობიექტების საპროექტო ფართობს, მშენებარეს და პერსპექტივაში ასათვისებელს; საერთო პროექტის დოკუმენტაციის შემადგენლობაში, ამუშავებენ გენერალურ გეგმას.

ტექსტით, შემდეგ გადმოცემულია ავტორის მიერ შემუშავებული მოკლე შინაარსი. საკურორტო ეკოსისტემის მეგაპოლისი "ცდომილების ხეივანი", საპროექტო განვითარებაში შედის გაგრის რაიონში მდებარე ორი ზღვისპირა დაბა ხეივანი, ლესელიძე და სამი სოფელი წალკოტი, კულტუბანი, სალმე (დასახლებული პუნქტების აბხაზეთის ასსრ სახელწოდებები). გეოგრაფიული განსაზღვრით მდინარე ლაფსტადან _ ფსოუმდე, სადაც გადიოდა საქართველოს სსრ საზღვარი 1992 წლის ომამდე. მეოცე საუკუნის საბჭოთა კავშირის განვითარებადი სოციალიზმის საუკეთესო კურორტი, დღეისათვის წარმოადგენს ბარბაროსულად განადგურებულ მიწის ნაკვეთს. პროგრამა "ატლანტიდა"ს საინჟინრო-ტექნიკური ნაშრომის ავტორის, იქაური მკვიდრი გია მელენტისძე ლაგვილავას გეგ-გეგმით, უნდა გაშენდეს ოცდამეერთე საუკუნის კაპიტალისტური-როიალიზმის სტანდარტების საუკეთესო დასასვენებელი ადგილი, პლატონის პონტის ზღვის ატლანტისის სიბრძნის გათვალისწინებით. კლიმატური ზღვისპირა კურორტები სსრკ ცკ დადგენილი დირექტივებით, ყველაზე დიდი შესაძლებელია ყოფილიყო 20 ათას ადგილზე. გამომდინარე მშენებლობის ეკონომიკიდან, მისი ექსპლუატაციიდან, აგრეთვე ჯანდაცვის სერვისის კვალიფიცირებული მომსახურების ორგანიზაციისათვის, არამიზანშეწონილია შეიქმნას პირობები არანაკლებ ვიდრე 1 ათასი ადგილისათვის. გათვლები ხდებოდა სსრკ კურორტების გეოტერიტორიული რესურსებიდან გამომდინარე. სადაც სრულმოსახლეობრივი დასაქმების სქემიდან, ადამიანს აგზავნიდნენ დასასვენებლად საგზურის ბუღალტერული მეთოდიკით, იქ სადაც მოგიხვდებოდა გადანაწილება.დღეისათვის ეს სისტემა არ გამოდგება, ჩვენ გვაქვს შესაძლებლიბა ვიანგარიშოთ მარტო საქართველოს ბუნებრივი რესუსებიდან გამომდინარე ეკონომიკით და ვივარაუდოთ დამსვენებელ-ტურისტების ჩამოსვლა მთელი მსოფლიოდან, რაც საგრძნობლად ზრდის საჭირო კეთილმოწყობილი ადგილების რაოდენობას. ამ პრობლემის უნიკალურ გადაწყვეტაში მოგვეხმარება საინჟინრო მშენებლობის კონცტრუქცია ცათამბჯენი ანუ სუპერცათამბჯენი.

☞ **ობიექტი №1.** პირამიდული ცათამბჯენი "სივრცე": სიმაღლე 512 მ.,სიგანე 1024მ., სასარგებლო ფართობი 6830123 მ.კვდ. (მეტრი კვადრატში), სამუშაო ობიექტური სივრცე 7000000 (შვიდი მილიონი კვადრატული მეტრი); უნიკალური კონსტრუქცია ადამიანის გარემომცველი გარემოსათვის, მინიმალური რადანორადიოაქტიური გაბინძურების წყარო, საუკუნოვანი ისტორიით შემოწმებული შენობის ფორმა, რომელშიც უცვლელად ძლებს ორგანიზმის შემადგენელი გენოგანვითარება; მულტიმოდულით, შედგენილი 18 მეტალოკარკასის 24 მეტრი (გამსხვილებული მოდული 24 X 100 მილიმეტრზე = 2400 მმ.) სიმაღლის ჭერიანი დონე-სართულისაგან, რომლებიც გაიყოფა ორ ნაწილად (ბლოკ-სეკცია) საცხოვრებელი და სამსახურის, მეცხრე ცენტრალურ დონეზე 11 მ. სიმაღლის ფართობზე მოეწყობა საჰაერო ტრანსპორტის მიმღები ბაქნები; პირველი ქვედა ბლოკი დაყოფილი იქნება 132 საცხოვრებელ სექციად; მეორე ზედა მოდულში განთავსდება სპეცდანიშნულების სათავსები. შენობის ცენტრალურ საყრდენ დგარებს შორის, ჩამონტაჟდება ჰაერის მაკეთილშობილებელმწარმოებელი დანადგარი, საიდანაც სავენტილაციო სისტემით მიეწოდება ბლოკ-სექციებს. **დონე-სართული 0** (პირველი) "სიცოცხლის პლატო", წარმოადგენს შენობის ცენტრალურ მისაღებ 51 მ. სიმაღლის ჰოლს, სადაც მონტირდება შესასვლელი მთავარი ავტომატიური კარები, პირამიდის კვადრატული ფუძის ოთხივე მხრიდან: 1-სამხრეთის, 2-დასავლეთის, 3-აღმოსავლეთის, 4-ჩრდილოეთის. მათ პერპენდიკულარულად იმოძრავებს სწრაფმავალი ლიფტები.

ჰოლში მოთავსდება კურორტზე ჩამოსული დამსვენებელ-ტურისტების სერვის ცენტრი. **დონე-სართული 18** (ზოლო, სუპერცათამბჯენის ნაგებობის საკოორდინაციო ღერძის პიკი). “კოორდინატორი” : პროგარამის ავტორის ასტრონავიგატორი: ლაგ*ვილავა გია მელენტისძეს სამუშაო და საცხოვრებელი ადგილი; სიმაღლე 66 მ. პირამიდის პიკამდე; შენობის სპეცაღჭურვილობის ტექ-პროექტით, განლაგდება მეოთხე თაობის 12 ლინზიანი ტელესკოპი “ასტროსკოპი”; ასტრონომიული ხელსაწყოს მუშაობის პროცესი, ტრანსლირებული იქნება ტელე-მონიტორებზე, რომლებიც დამონტაჟდება ყველა სექტორში, რაც მოგვცემს შესაძლებლობას დასასვენებელი კოსმოთერაპიის და ჩვენი ვარსკლავეთის სამყაროს შემეცნებითი კურსის ჩატარებას მაცხოვრებლებზე; ტექნიკური დანიშნულებით ნავიგაციური ხელსაწყოა, რომელიც მოემსახურება ზღვისპირა მეგაპოლისში შემომავალ საზღვაო და საჰაერო ტრანსპორტს; ჰიდროაერონავტიკის უსაფრთხოების მაქსიმალური სისტამა, ავტომატური ლოცმან-დისპეჩერი; პროგრამა “ატლანტიდა”ს პერსპექტიული განვითარების, აეროკოსმონავტიკის ახალი სატრანსპორტო საშუალებების ასტრონავიგაციური ულტრათანამედროვე მოწყობილობა. ცათამბჯენის შენობა თავისუფლად მიიღებს ერთ ცვლაზე 30000(ოცდაათი ათასი) დამსვენებელ-სტუმარს, გაანგარიშებით კეთილმოწყობილი სივრცის 100 მ.კვდ. ერთ ადგილზე. კურორტზე ჩამოსულ, ორგანიზმის გამოსაჯანღებლად სტუმრებს, მოემსახურება 100 სასტუმრო სექცია სხვადასხვა დიზაინით და ინტერიერით, რაც მოგვცემს შესაძლებლობას კლიენტების სურვილით და სამკურნალო რეჟიმის მოთხოვნილებით ჯგუფურ განთავსებას. 32 კვების სამზარეულო-სასადილო სექცია. საკურორტო ქალაქის ცენტრალური ცათამბჯენის მშენებლობა იგეგმება დ.ხეივნის ყოფილი სსრკ თავდაცვის სარაკეტო ბაზის ტერიტორიაზე, სამხედრო მნიშვნელობით ლიკვიდირებულია 1979წ. https://en.wikipedia.org/wiki/Strategic_Arms_Limitation_Talks

**ობიექტი №2.** ზღვის პლიაჟი და სამკურნალო წყლების აბაზანები. პროექტშია 4 კმ. კეთილმოწყობილი ბუნებრივი სანაპირო ზოლი, პარალერულად მეორე ხელოვნური პლიაჟის მოწყობა, წყლის აკვატორიის კონსტრუქცია პირსზე. მესამე პარალერული პირსი იქნება სატრანსპორტო ფლოტის ტერმინალი. ობიექტებს №1 და №2 გააერთიანებს სპეცტრანსპორტი ‘‘ელექტროდონი’’ (შეკიდული გზა).

**ობიექტი №3.** გასართობ-სავაჭრო ცენტრი, პროექტის ავტორი საქ. საინჟინრო აკადემიის საპატიო პრეზიდენტი ლ.მახვილაძე და სხვები [საქპატანტი №U1036, 2003]. შენობის კონსტრუქცია აერთიანებს სამ მრგვალ ამფითეატრს, გუმბათოვანი გადახურვით, საერთო ფართობით 6912 მ.კვდ.

**ობიექტი №4.** საზღვაო სამოქალაქო პორტი და ნავსადგური (იახტა). ჰიდროთვითმფრინავების აეროპორტი. გენ-გეგმის პროექტებში მოიხსენიება როგორც გაერთიანებული სადგური და ჰქმნის საკურორტო ქალაქის სატრანსპორტო ქსელს. №1,2,3,4 ობიექტებს გააერთიანებს სპეცტრანსპორტის სისტემა.

**ობიექტი №5.** რკინიგზის სადგური (ბაქანი ლესელიძე), ძველი ლიანდაგების აღდგენითი სამუშაოებში პროექტდება მათი გადახურვა ხელოვნური გვირაბით, 2 კმ. მანძილზე, დისტანცია რომელიც ხვდება კურორტის ცენტრში. ხელოვნური გვირაბის ზემოთ დამონტაჟდება სარეკლამო მოწყობილობები. №5 ობიექტი სპეცტრანსპორტთან გაერთიანებული სადგურია.

 **ობიექტი №6.** სპეცტრანსპორტი შეკიდული გზა „ელექტროდონი“. წარმოადგენს თავისი ტექნიკური დახასიათებით, ბოძებიან ზედა ესტაკადაზე ჩამოკიდებულ (შეკიდულ) სამგზავრო ელექტროძრავიან ვაგონებს. ამ მოდიფიკაციის წრიული ტიპის სამგზავრო სპეცტრანსპორტის სისტემა, საპროექტო სიგრძით 19 კმ. შეაერთებს ერთმანეთში გაერთიანებულ სადგურებს და შექმნის ერთიან სატრანსპორტო ქსელს.

 **ობიექტი №7.** ელექტროავტომობილი და მისი გზები. მთავარი ტექ-მონაცემები: ელექტროძრავიანი ავტომატიურად მოძრავი ხალხმზიდი მანქანა, ეკოლოგიურად სუფთა ტრანსპორტი. მისი გზების ქსელი შეჰქმნის ეკო-კლიმატურად სუფთა არეალს, რომელიც იქნება თავისუფალი ნავთობპროდუქტების შიდაწვისძრავიანი ავტომანქანებისაგან. ეს ფართობი 10 კმ.კვდ. შემოისაზღვრება ორი მიწაყრილის საგზაო ესტაკადით, ზღვის სანაპირო ზოლიდან ცენტრალურ ცათამბჯენამდე. ეკოარეალი მოიცავს ტერიტორიას პლიაჟიდან რკინისგზამდე. მის იქეთ გამავალი ტრანსკავკაზის ავტოსტრადა გაივლის საგზაო ესტაკადების ქვემოთ.

 **ობიექტი №8**. ავტობუსების სადგური და ავტოფარეხები, მრავალსართულიანი ცილინდრული ფორმის სპირალისებური შიდა ასასვლელით ავტოსადგომებთან. გენ-გეგმით ორი დიდი, რომლებიც გაშენდება ეკოარეალის შემომსაზღვრელი ესტაკადის გადაკვეთის პუნქტებში რკინისგზა-ავტოსტრადასთან. №8 ობიექტი გაერთიანებული სადგურია ავტობუსების, ავტომობილების და ელექტროავტომობილების. სადაც ჩამოსული ავტოტურისტები შეძლებენ თავიანთი მანქანების პარკირებას და გადაჯდომას სპეცტრანსპორტზე ეკოარეალში გასამგზავრებლად.

 **ობიექტი №9.** ველოსიპედების და რიკშას (ველოსიპედზე გამობმული ორბორბლიანი ეტლი) სადგომები. ეკოარეალში გადასაადგილებლად პროექტდება ველოსიპედების ავტომატიური აყვანის სადგომები, რომლებიც განლაგდება ტერიტორიის სხვადასხვა პუნქტებში. სადგომების განლაგების გეგმა დამაგრდება ველოსიპედის რულზე, მსურველი შეძლებს აიყვანოს ველოსიპედი ერთ ავტომატურ პუნქტში და ჩააბაროს მეორეში, მგზავრობის მიზნის მიღწევისას. ანალოგიური სისტემა პრაქტიკაზე გამოიყენება დანიის დედაქალაქ კოპენგაგენში. მძღოლიანი რიკშას დაქირავებას შეძლებს ნებისმიერი მსურველი. №9 ობიექტი წარმოადგენს კურორტის ეკზოტიკური ტრანსპორტის ნაირსახეობას.

 **ობიექტი №10.** მოტოშოუ. კედლებზე მოსიარულე მოტოციკლისტების წარმოდგენის არენა. ვერტიკალური ცილინდრული ფორმის კედლებიანი და კუპოლური თაღის მქონე არენა, რომელზეც იმართება სპეცძრავიანი-მოტოციკლეტებით მოტორბოლა; ანუ ადამიანი მოტოციკლეტით მიქრის (კლასიკური მექანიკური ძალის კანონებით) თარაზულად ოთხმოცდაათ გრადუსიან შვეულ, წრიულად შეკრულ კედელზე, ცილინდრულ კონსტრუქციაში, რომელსაც გააჩნია დიამეტრი და სიმაღლე. მაყურებელი დგას ცილინდრული არენის ზემოთ და განათებული თაღიდან აკვირდება სანახაობას. ტექნიკურ-საინჟინერო იდეის ავტორი და პრაქტიკულად პირველი შემსრულებელი მოტორბოლელი გახლდათ, ლაგ*ვილავა მელენტი გრიგორისძე (1919-1996). გენ-გეგმის ავტორის მამა. ეს უნიკალური, ადამიანის ტექნიკური ევოლუციის შესაძლებლობების ექსპერიმენტალური არენა, მსოფლიოში ერთად-ერთი იყო დამუშავებული და დამონტაჟებული დაბა ხეივანში. მაკეტირებული პროექტი შეიმუშავა საქ.საინჟინრო აკადემიის ვიცე-პრეზიდენტმა გივი აბდუშელიშვილმა.

გადასატანი საკონსტრუქციო არენის აწყობას ხელმძღვანელობდა საქ.საინჟინრო აკადემიის საპატიო პრეზიდენტი ლევან მახვილაძე; დღეს ორივე პენსიონერი მოქალაქე უფროსობენ საქ. ავტორიტეტულ სახლში. გენერალურ ავტორიტეტულ პროექტში, ავტორი გეგმავს ამ მოტოარენის კაპიტალური კონსტრუქციის გაშენებას ეკოარეალის შიდა ტერიტორიაზე, დამსვენებელი სტუმრების და ტურისტების სანახაობრივი მძაფრრეალისტური წარმოდგენისათვის. XXI-საუკუნეში, მელენტის დაარსებული ტექნოშოუ, მისი მემკვიდრეს მიერ იგეგმება წყალბადის ძრავიანი მოტოციკლეტებისათვის, რომლებიც აბსოლუტურად უხმაუროდ და მძლავრად მოძრაობენ, ვიდრე ბენზომოტორიანი ანალოგიური მოდელები.

**ობიექტი №11.** გამწვანება. ეკოარეალის შემომსაზღვრელი ესტაკადის მიწაყრილების გარე მხრიდან დაირგვება ხეები: ზემოდან ქვემოთ თანმიმდევრობით მიმოზა, ჩინური მიმოზა, კიპარისი. ეს ხელოვნურად შექმნილი რელიეფი, გაუწევს რეგულირებას ბუნებრივ ქარებს და ატმოსფეროს სტრატოსფეროში მიმდინარე მეტეოროლოგიურ მოვლენებს. დაიცავს დამსვენებლებს ხმაურისაგან, მტვერისაგან და განაპირობებს სასიამოვნო მიკროკლიმატის ჩამოყალიბებას.

**ობიექტი №12.** საწარმოო შენობები. №1 ობიექტის ცათამბჯენის მშენებლობასთან ერთად გეგმაში პროექტდება სამშენებლო მასალების მწარმოებელი ობიექტები: მეტალის საამქრო, ტერმოპლასტიკატების საწარმოო და სხვა.




**ობიექტი №13.** ატომური ელექტროენერგიის სადგური [აეს]. დამუშავებაში მყოფი გენ-გეგმის მიხედვით აეს ითვალისწინებს ელექტროენერგიით უზრუნველყობას პროექტით გაანგარიშებულ ასათვისებელ და პერსპექტიულ ფართობს, რომელიც მოიცავს ახალი მეგაპოლისის არეალს. თანამედროვე ცივილიზაციის განვითარების პროგრამის უმთავრესი პარამეტრი _ დენი, ეყრდნობა კეთილმოწყობილი სივრცის მოთხოვნილების მაქსიმალურ დატვირთვას, მინიმალური რესურსების გამოყენებით. ეს შესაძლებელია აეს-ში მცირე მოცულობის კონსტრუქციის რეაქტორების დამონტაჟებით.

მათი ეკოლოგიური უსაფრთხოება უკანასკნელი მოდიფიკაციის აეს პრაქტიკული ექსპლუატაციის დროიდან დადებითია. მაგალითისათვის შეგვიძლია მოვიყვანოთ 2000წ. შემდეგ ევროკავშირის კაპიტალისტურ ენერგოსისტემაში ჩართული 50 მეგავატიანი აეს. (უწოდოთ მას პირობითად: მინი-აეს). მისი ბირთვული რეაქტორის დიამეტრი არის 3,5 მეტრი [35 დეციმეტრი], დამზადებულია მეტალის სპეციალური შენადნობისაგან, გამოყენებულია 5 ათმეგავატიანი ატომური რეაგენტი, დახურულია ჰერმეტულად ლითონშენადნობის ერთი დეტალური ხუფით, რაც უზრუნველყოფს მის _ მარგი ქმედების კოიფიციენტის (მქკ), აბსოლუტურ უსაფრთხოებას. შესადარებლად, სსრკ ჩერნობილის აეს, მსოფლიოში ცნობილია, როგორც ეკოლოგოური უდიდესი კატასტროფის გამომწვევი ხელოვნური მიზეზი. მისი რეაქტორის РБМК-1000 ენერგოდატვირთვა გაანგარიშებული იყო 1000(ათას) მეგავატზე, (ენერგომოცულობა 950 მეგავატით მეტია, მინი-აეს-ის მქკ-ზე.) მისი იადერნი რეაქტორის დიამეტრი უდრიდა 11,5 მეტრს, (8 მეტრით აღემატება მინი-აეს რეაქტორს). დიდი ენერგომოცულობის ბირთვული რეაქციის კონტროლი და რეაქტორის მძიმე-წყლიანი აუზის ჰერმეტიულად დახუფვა ერთი დეტალით რთული იყო, რამაც გამოიწვია ძლიერი აფეთქება. რეზუმეში: სსრკ ბირთვული ენერგეტიკის ხელმძღვანელობის არარეალიზირებული გეგმის რეზულტატების ლიკვიდაციისათვის, დღეისათვის ბევრი მილიონი ევროა დახარჯული, რაც შეიძლებოდა მოხმარებულიყო მინი-აეს-ის კონსტრუირებას რეგიონებში. მინი-აეს-ით გიას-მეგაპოლისის ელექტროენერგიით უზრუნველყოფის სისტემის მატერიალიზაცია გაცილებით უფრო იაფი ეღირება, საქმის აქციონირებისათვის, ვიდრე არსებულ ელექტროენერგიის ქსელის მრიცხველის მონაცემების ფულადი ანაზღაურება იმ წლების განმავლობაში, სანამ გიას-მეგაპოლისი არ გამოისყიდის თავის ობიექტებს ინვესტიციისაგან და დაიწყებს შემოსავლის მოტანას, კომპანიონებისათვის. პროექტის ავტორს პირადად აქვს დაკვირვებული მეოცე საუკუნის ოთხმოცდაათიან წლებში, გფრ ქ. ჰამბურგში მოქმედი მეტროპოლიტენის (U-ბანი) ქსელის ელექტროენერგიის წყარო, მინი-აეს. 1(ერთი)მეგავატი სიმძლავრის რამოდენიმე აეს. მინი-აეს პრაქტიკა გამოყენებული იქნება ეკოსისტემის მეგაპოლისში. ნაწარმოებში მინი–აეს, იგივეა რაც _ ატომური თერმოელექტროდანადგარი „ატერა“.

 **ობიექტი №14.** {ეკონომიკა} სიახლე! ფულადი ანგარიშსწორების ბიომეტრიული პროცედურა. გენ-გეგმით გათვლილი დასასვენებელ-საკურორტო ფართობზე მომხმარებელი სერვისით სარგებლობისათვის საკრედიტო ბარათის და ნაღდი ფულის ნაცვლად გამოიყენებს თავისი ხელის თითის ანაბეჭდს. მსოფლიოში პირველად გადახდის ახალი სისტემა დაინერგა გერმანიის სუპერმარკეტების ქსელში. [გამოგონების ავტორი ურიხ კიპერი] ეს სწრაფი და მოსახერხებელი მეთოდი გამოყენებული იქნება XXI-საუკუნის მეგაპოლისში ‘‘ცდომილების ხეივანი’’, იმის გარანტად, რომ ყოველგვარი ცდომილება სტუმართან ფინანსური ურთიერთობისას გამორიცხული-იყოს. კლიენტს არც საკრედიტო ბარათი დასჭირდება და არც ნაღდი ფული _ საკმარისია, სერვისის შენაძენის დასადასტურებლად (სპეც-ტრანსპორტის ქსელი, სასტუმრო კომპლექსის მომსახურება, პლიაჟი, ბარ-რესტორნები, საყიდელი მაღაზიაში და სხვა.), სალაროზე მოთავსებულ სპეციალურ სკანერზე საკუთარი თითის ანაბეჭდი დააფიქსიროს, გადასახდელი თანხა ავტომატურად მოიხსნება მისი ანგარიშიდან.

იმისათვის, რომ ბიომეტრიული პროცედურის გადახდის სისტემით ისარგებლოთ, მომხმარებელმა წინასწარი რეგისტრაცია უნდა გაიაროს და ხელმოწერით (ფაქსიმილი) დაადასტუროს თანხმობა თავის საბანკო ანგარიშის ოპერატორთან. მსოფლიოს ნებისმიერ რეგიონში, ტურისტულ სააგენტოსთან არსებული ბანკის ფილიალში შესაძლებელი იქნება, ულტრათანამედროვე დასასვენებელი კურორტის სერვისის სამომხმარებლო პერსონალური ბიომეტრიული ანგარიშის გახსნა, რომელზეც დედამიწის მოქალაქე სამუშაო წლის განმავლობაში, მოახერხებს თავის შვებულებისათვის ფულადი დანაზოგის შეგროვება-შენახვას. რის შემდგომ დასასვენებლად ჩასულ ადამიანს, ახალ მეგაპოლისში კეთიმოწყობილი სერვისისათვის მისი თითის ანაბეჭდი აქტივირებული იქნება, ფირმის აგენტთან დადებული ხელშეკრულების თანახმად. ნოვაციამ უნდა შეცვალოს, რეგიონში არსებული დასასვენებელი-საგზურების მოძველებული სისტემა. ბიომეტრიული პროცედურეს ყველაზე დიდი პლიუსი ის არის, რომ ინფორმაციის შენახვის თვალსაზრისით აბსოლუტურად უსაფრთხოა. მომხმარებელი მხოლოდ ფირმის სპეციალურად შექმნილ მონაცემთა ბაზაში უნდა დარეგისტრირდეს. ახალი სისტემა კლიენტის ფულადი ანგარიშსწორებისას, შვებულებაში დასვენების დროს უსაფრთხოების გარანტი იქნება, ადამიანს თაღლითობისაგან და ქურდობისაგან დაიცავს. ბიომეტრიული პროცედურეს მეთოდიკაზე თანხმობა იქნება აუცილებელი ყველასათვის, ვინც მოისურვებს საკურორტო-მეგაპოლისის ტერიტორიაზე მოხვედრას. ეკოარეალის შესასვლელებთან იქნება მოწყობილი სპეციალური მომსახურების ცენტრები, სადაც ნებისმიერი მსურველი ადამიანი შეძლებს თავის საბანკო ანგარიშიდან ან ნაღდი ფულის ჩარიცხვას, ნებისმიერი ვალიუტით პერსონალურ ბიომეტრიულ ანგარიშზე. მომსახურება უფასოა, არავითარი პროცენტული რაოდენობა არ იკარგება, თქვენი თანხა გენახებათ დანაკარგის გარეშე, მხოლოდ გადადიხართ თითის ანაბეჭდით ანგარიშსწორების მეთოდიკაზე, სანამ იმყოფებით ამ სისტემით უზრუველყოფილ ტერიტორიაზე. უბრალოდ რომ განვმარტოთ დაგეგმილი სიახლე: ჯიბის, საფულეს, საკრედიტო ბარათის ნაცვლად _ თან უნდა იქონიოთ თქვენი ხელები! როგორც დღევანდელი ცხოვრების ფაქტი გვარწმუნებს, ადამიანის ორგანიზმის მეხსიერების და ყურადღების ფუნქციის შენარჩუნების უნივერსალური მეთოდიკაა, შეძლებთ მაქსიმალური უზრუნველყოფით, უდარდელ დასვენებას! აზრები იმის შესახებ სად შეინახოთ ფული ზღვაში შეცურვისას არ შეგაწუხებთ! ასე და ამგვარად, შეძლებთ ისიამოვნოთ გარკვეული ვადით ცივილიზაცია ‘‘ატლანტიდას’’ გარემომცველ გარემოში. ეს პროგრამული საწყისი ეტაპია კომპლექსი ‘‘დელფინის’’ ენერგოფასეულობის სისტემა ‘‘დენი’’. დენი _ ერთეული რომლითაც გამოითვლება და აღირიცხება ბიომეტრიულად თქვენი ფულადი და ფინანსური კაპიტალი.

 გენ-გეგმით გათვალისწინებული ფართობი 42 კვადრატული კილომეტრი, დაიყოფა ოთხ საპროექტო განვითარების მონაკვეთად, ობიექტური სიდიდით 10,5 კვადრატული კილომეტრი (10500 კვადრატული მეტრი). [http://lag-vi-lava.ucoz.org/load/47/1-1-0-8](http://lag-vi-lava.ucoz.org/load/47/1-1-0-8) ეკონომიკური თვალსაზრისიდან გამომდინარე დასაწყისში ათვისებული იქნება ზღვისპირა პირველ მონაკვეთში მყოფი ძველი ობიექტები (რომლებიც 1992 წ. დაწყებული საომარი მოქმედებების შედეგად მთლიანად განადგურებულია, დეკორატიულ-მცენარეულ-ცხოველური და ბუნებრივი ლანდშაფტის ჩათვლით).

**................გენერალური გეგმის ზოგადი ეკონომიკური გათვლა..............................**

ეკოსისტემის მეგაპოლისის მშენებლობისათვის საჭირო აუცილებელი თანხა: (კალკულაცია აშშ, $-დოლარებში, 1 მ² ჩასატარებელ სამუშაოებისათვის: min.)

---

| | |
|---|---|
| ცათამბჯენის პროექტი | 6830123 მ² • 20$ =136.602.460 $ |
| კარკასის მშენებლიბა | 6830123 მ² • 250 $=1.707.530.750 $ |
| გზა | 500000 მ² • 20 $=10.000.000 $ |
| ზღვის პირსები | 20000 მ² • 40 $=8.000.000 $ |
| სპეცტრანსპორტი | 19000 მ = 2.500.000 $ |

---

**გასავალი: სულ - ჯამი / 1.864.633.210 $ აშშ - დოლარი**

---

[გასავალი: სუბიექტური | სამშენებლო ობიექტის გასხვისებული (ოკუპირებული) ტერიტორიის პრივატიზაციისათვის საჭირო თანხა??? ვალიუტა?? ლარი?]

---

მატერიალიზირებულ კეთილმოწყობილ სივრცეში, სასარგებლო გასაქირავებელი ადგილი/ადამიანზე, საერთაშორისო 5 ვარკლავიანი სერვისის საშუალო-სავარაუდო ანგარიშსწორებით.

---

| ობიექტი №1, ცათამბჯენი „სივრცე“ | | ჯამი |
|---|---|---|
| 100 ბლოკ-სექცია; დღეში | 30000ადგილი X 100$ დღეში = | 3.000.000$ |
| თვეში | 3000000$ X 30 დღეზე = | 90.000.000$ |
| წელიწადში | 3000000$ X 365 დღეზე = | 1.095.000.000$ |
| 2 წელში | 1.095.000.000$ X 2 წელზე = | 2.190.000.000$ |

---

**შემოსავალი: 10 წელში 3000000$ X 3650 დღეზე = 3.996.750.000.000 $**








**საქართველოს საინჟინრო აკადემია**



**GEORGIAN ENGINEERING ACADEMY**

№ 1-04/19 23 · 09 2008

პატივცემულო ბატონებო!

გვაქვს პატივი გაცნობოთ საინჟინრო-ტექნიკური ნაშრომის „ატლანტიდა"-ს (ავტორი: გია ლაგვილავა) თაობაზე შემდეგი ინფორმაცია:

- საქართველოს ჩრდილო-დასავლეთით, შავი ზღვის სანაპიროზე, აფხაზეთის რეგიონში ავტორის მიერ დაიგეგმა და მზადდება ბიზნეს-გეგმა "მომავლის ქალაქი-კურორტი", რომელიც ითვალისწინებს უნიკალურ ადგილობრივ კლიმატურ პირობებს, ლანდშაფტს და სამკურნალო-პროფილაქტიკურ შესაძლებლობებს. იგულისხმება აბსოლუტურად ახალი ტიპის ნაგებობა, რომელიც მიმართულია კოსმოსური მიღწევებისა და ექსპლუატაციის გამოყენებაზე. ნაგებობის კონსტრუქცია ითვალისწინებს დიდი მასშტაბების საწარმოო-სამრეწველო და საფინანსო საკითხთა ინტეგრირებას, სათანადო ინფრასტრუქტურის ორგანიზებას.

- პროექტს მხარს უჭერს რეგიონის ლეგიტიმური ხელისუფლება და მთავრობა.

სამწუხაროდ, თქვენთვის ცნობილი 2008 წლის აგვისტოს მოვლენების გამო, აღნიშნული ტერიტორია საქართველოს პარლამენტის მიერ (2008 წ. 28. 08-ის №243 დადგენილებით) გამოცხადებულია რუსეთის მიერ ოკუპირებულად, რაც თავისთავად მოითხოვს გარკვეულ საერთაშორისო-პოლიტიკურ მცდელობებს,

- მოგმართავთ წინადადებით: გეთაყვათ, გამონახეთ დრო ავტორთან შეხვედრისათვის და, პროექტთან მოკლე, ესკიზური, გაცნობის შემდეგ, განეწყოთ ჩვენთან თანამშრომლობისათვის – გახდეთ ინვესტორი და შესაბამისი საერთაშორისო კონსორ-ციუმის (ტრანსნაციონალური სააქციო საზოგადოების) დამფუძნებელი – წევრი.

- გათვალისწინებულია, რომ კონსორციუმი დარეგისტრირდება საქართველოში, ქ. თბილისში, სადაც იწყებს საქმიანობას მისი მთავარი ოფისი.

კონსორციუმში სამუშაოდ მოწვეულნი იქნებიან საერთაშორისო გამოცდილების ადგილობრივი და ევროპელი სპეციალისტები.

იმედია, რომ დაინტერესდებით ჩვენი წინადადებით, ველი თქვენს პასუხს,

კეთილი სურვილებით, **საქართველოს საინჟინრო აკადემიის ვიცე–პრეზიდენტი (საერთაშორისო ურთიერთობათა საკითხებში),**

**საქართველოს საგანგებო და სრულუფლებიანი ელჩი გივი აბდუშელიშვილი**

საკონტაქტო ტელ/ფაქსი: +(995.32) . 22 . 70 . 59 +(995.77) . 54 . 15. 41 (მობილ.)

0160, თბილისი, ა ყაზბეგის გამზ. 15, ტელ./ფაქსი +(995.32) 92 21 42, E-mail: ambassadorgza@hotmail.com
TBILISI, 0160, A.KAZBEGI ave, 15, TEL/ FAX +(995.32) 92 21 42, E-mail: ambassadorgza@hotmail.com



# აფხაზეთის ავტონომიური რესპუბლიკის უმაღლესი საბჭო

თბილისი, ყაზბეგის 42. ტელ: (+995) 32 37 58 66; (+995) 32 37 64

„ 31 „ 07 2007 წ.

№„ 514 „

საინჟინრო-ტექნიკური ნაშრომის „ატლანტიდა“-ს ავტორს
ბატონ გ.ლაგვილავას

ბატონო გია,

მაქვს პატივი მოგესალმოთ და გამოვხატო თქვენდამი პატივისცემა.

აფხაზეთის ავტონომიური რესპუბლიკის უმაღლესი საბჭო განსაკუთრებული ყურადღებით ეკიდება აფხაზეთის რეგიონის სოციალურ-ეკონომიკური და ზნეობრივ-ფსიქოლოგიური რეაბილიტაციის უზრუნველყოფისათვის შემუშავებულ პროგრამებს.

მიგვაჩნია, რომ თქვენი ნაშრომი „ატლანტიდა“ იმსახურებს საქმიან მხარდაჭერას. უმაღლესი საბჭოს კომისიებსა და ფრაქციებში თქვენი ინფორმაციების მოსმენის შემდეგ პრეზიდიუმმა იმსჯელა პროექტის რეალიზაციის მნიშვნელობაზე და მიზანშეწონილად ჩათვალა მისი განხორციელებისადმი მხარდაჭერა შემდეგ გარემოებათა გამო:

1. კონფლიქტის ზონის ჰუმანიზაციის პროცესის დინამიზაციის მიღწევა;
2. რეგიონის საკურორტო რესურსების ფართოდ გამოყენების რეალური შესაძლებლობები;
3. ნოვაციური პროექტის აქტუალობა და მაღალი ტექნოლოგიური ღირებულებები, რამაც თავისი ასახვა უნდა ჰპოვოს პროექტის ეკონომიკურ მახასიათებლებში;
4. მნიშვნელოვანი ინვესტიციების შემოსვლის რეალური შესაძლებლობები, რაც რეგიონისა და მთლიანად საქართველოს სოციალურ-ეკონომიკური სტრუქტურის დაბალანსებას შეუწყობს ხელს.

აქვე აღსანიშნავია ინვესტორების გამართული საქმიანობისათვის ხელშემწყობი რეჟიმის შესაქმნელად აუცილებელი გარანტიების არსებობა.

აფხაზეთის ავტონომიური რესპუბლიკის უმაღლესი საბჭო გამოთქვამს რწმენას თქვენი ნაშრომის სახელმწიფო მხარდაჭერის შემთხვევაში ჩვენი თანამშრომლობის შემდგომი გაგრძელების თაობაზე.

პატივისცემით,

აფხაზეთის ავტონომიური რესპუბლიკის
უმაღლესი საბჭოს თავმჯდომარე — თეიმურაზ მჟავია

გადასახადის გადამხდელის

მ ო წ მ ო ბ ა

სერია . . № . . 07363

| 1 | 5 | 0 | 7 | 2 | 4 | 9 | 0 | 9 |
|---|---|---|---|---|---|---|---|---|

(საიდენტიფიკაციო ნომერი)

. . . . . ი/ს . . . „გია . . . ლაგვილავა" . . . .
(გადამხდელის დასახელება)

№ 2253/ჩ „10" . . . ნოემბერი 2004წ.
(სახელმწიფო რეგისტრაციის ნომერი და თარიღი)

. . . ნუცუბიძის . . . IV მ/რ. . . .
(გადასახადის გადამხდელის იურიდიული მისამართი)

. ქ. თბილისის . . . ვაკე-საბურთალოს . . .
{საგადასახადო ინსპექციის დასახელება, სადაც გადამხდელი იმყოფება საგადასახადო აღრიცხვაზე (რეგისტრაციაზე)}

„15" . . . 11 . . . . . „ 2004წ.
(საგადასახადო აღრიცხვაზე (რეგისტრაციაში) აყვანის თარიღი)

საგადასახადო ინსპექციის (განყოფილების) უფროსი /ხელმოწერა/

206160606
TAX INSPECTION TBILISI
VAKE-SABURTALO DEPARTMENT

გადასახადის გადამხდელი /ხელმოწერა/




„აველაგრეგია" ასტრომაგაპოლისის გენ–გეგმის პერსპექტიული განვითარების აერონავტიკის საფრენი აპარატი: ასტრონავი



ASTRONAVY_ფირმა ი\მ “გია ლაგვილავა” გამარჯობათ! ასტრონავიგატორი გია მელენტისძე ლაგ*ვილავა, გთავაზობთ საჰაერო და კოსმოსური დანიშნულების ტრანსპორტის კონსტრუქციას _ ასტრონავი; სერიული განვითარებით სკატ=სისტემა+კონტროლი+ატომი+ტექნიკა. პრაქტიკული გამოყენების პროგრამით: ჰაერზე უფრო მსუბუქი საფრენი აპარატი, გადამზიდავი ტრანსპორტი დედამიწაზე (სკატ-1) დედამიწის ხელოვნური თანამგზავრების და კოსმოსური ლაბორატორიების გაყვანა ორბიტაზე; (სკატ-2) მზის პლანეტარული სისტემის და მათი თანამგზავრების ათვისება; (სკატ-3) ვარსკლავეთის გალაქტიკაში საექსპედიციო სატრანსპორტო საშუალება და სხვა; (სკატ-4) ვარსკლავმფრენი.

**ასტრონავი** _ არის XXI საუკუნის ახალი თაობის კოსმოსური საფრენი აპარატია. ეკოლოგიურად სუფთა სტრატო-რეაქტიულ-იონური ენერგო მამოძრავებელი ძალით, რომელიც პრინციპიალურად განსხვავდება დღეისათვის ექსპლუატაციაში მყოფი შედგენილ საფეხურებიანი რაკეტებისაგან და მრავალჯერადი გამოყენების კოსმოსური ხომალდებისაგან. ასტრონავი, არ არის პირველი კოსმოსური ხომალდის მოდელი რომელსაც ამუშავებს ასტრონავიგატორი. მათი სერიული განვითარება მიგვიყვანს დიდი საერთოპლანეტარული გალაქტიკური დანიშნულების კოსმოსური საფრენი აპარატის _ვარსკლავმფრენის კონსტრუირებამდე. რაც შედის ასტრონავიგატორის ცივილიზაციის განვითარების მთავარ პროგრამაში “ატლანტიდა”. თქვენთვის ინფორმირებულია 2000 წლიდან; **პროექტი ასტრონავის ზოგადი მიმოხილვა.** ასტრონავის კონსტრუქციული პრინციპი წარმოადგენს, კატამარანის სისტემით, ორ გაერთიანებულ ჰაერზე უფრო მსუბუქ აეროასტრონავტიკის მოწყობილობას, დირიჟაბლისმაგვარ მოდელის კოსმოსურ საფრენ აპარატს (კსა). მათ შორის მოთავსებული იქნება ძირითადი აპარატურა, პილოტების და ეკიპაჟის განყოფილება; სასარგებლო ტვირთის მოდულები. სისტემა აეროსტატული კატამარანი მოგვცემს მანევრირების საუკეთესო საშუალებას ატმოსფეროში და კოსმოსში, საჭირო სიჩქარის აკრეფას, ჰორიზონტალური მოძრაობის დროს. ასტრონავის კატამარანის შემადგენელი ნაწილები აღჭურვილი იქნება ცალკე ძრავებით, რომლებსაც ენერგიას მიაწოდებს ატომური რეაქტორი. ენერგოძრავის (გვირგვინული ელექტრული განმუხტვის რეაქტიული ძალა) ახალი ტიპის მაკეტს ამუშავებს გეოფიზიკის ინსტიტუტის მეცნიერი გურამ ბერია, ლაბორატორია ტერმობაროკამერის მაღალი ძაბვის განყოფილებაში; სადაც აწარმოებდნენ ატმოსფერული ჰელიუმის ($He_2$) გაზს, დირიჟაბლის ბალონის შესავსებად.





ლაგ* ჰელიუმის (He) ქიმიური ქარხანა; ლაბ. თერმობაროკამერა

ასტრონავი, იქნება ეკოლოგიურად სუფთა და ეკონომიურად იაფი კოსმოსური დანიშნულების ტრანსპორტი. კოსმოსური ხომალდის პირველად მამოძრავებელ ძალად გამოყენებულია აეროსტატული პრინციპი. ამ მოძრაობის საშუალებით ასტრონავი გაივლის დედამიწის ატმოსფეროს აბსოლუტური გარემოს დაცვის პირობებში. მთავარი ძრავები ამუშავებული იქნება ღია კოსმოსში, მათი ტექნიკური ევოლუცია მიგვიყვანს სინათლის სიჩქარეებამდე. **ასტრონავის პრაქტიკული დანიშნულება** არის სატრანსპორტო საშუალება და მძიმე ტვირთების გადაზიდვა კოსმოსში, ნაკლები ენერგორესურსების ხარჯვით (საწვავი ნივთიერება). ელექტროსტატისტიკური რეაქტიული ძრავის (იონური, კალლოიდური) ტიპი შემოწმებული იქნა 1964 წ. ორბიტალური ფრენის დროს კოსმოსურ ხომალდზე “ვასხოდი”. ფირმა “ასტრონავიგატორი” გეგმავს ასტრონავისათვის მარშრუტს მთვარე (384400კმ.) და მარსი (79000000კმ.). კომეტა გალეის ორბიტალური მარშრუტით მზის სისტემის შემოვლას, ექსპედიციამ პასუხი უნდა გასცეს ბევრ შეკითხვებს ვარსკლავი მზის კოსმოსური სივრცისადმი, დედამიწისაგან. კოსმოსში გასასვლელი ტრასა გავა შავი ზღვის აკვატორიის ზემოთ. რა უნდა გავაკეთოთ მთვარეზე და მარსზე? უნდა დავამონტაჟოთ უნივერსალური სტაციონალური პირამიდალური კომპლექსი (უსპკ) “დელფინი”. მის შემადგენელ კონსტრუქციებს გადაზიდავს ასტრონავი. მთვარეზე პლანეტარულ სადგურ “დელფინის” ბაზაზე, ორგანიზებული იქნება დედამიწაზე დაკვირვების პუნქტი. აგრეთვე უცხო ცივილიზაციის სტუმრებზე, მათ მფრინავ ობიექტებზე. მთვარის უსპკ “დელფინი” შეასრულებს შუალედური სადგურის დანიშნულებას პლანეტა მარსი და სხვა კოსმოსური ობიექტებისაკენ მოგზაურობის დროს, არა მარტო ასტრონავის ტიპის კოსმოსური ხომალდებისათვის, არამედ სხვა საფრენი საშუალებებისათვის, კეთილი მიზნებით ჩამოსული უცხოპლანეტელების ჩათვლით. მარსზე გაშენებული უსპკ “დელფინი”, საფუძველს ჩაუყრის ადამიანის ცივილიზაციის განვითარებას ამ პლანეტაზე და პირველი პიონერების დასახლებას. ფირმა “ასტრონავიგატორის” ინტერესები მარსზე, ეკონომიკური თვალსაზრისით განისაზღვრება სასარგებლო წიაღისეულის მოპოვებით. მეცნიერული თვალსაზრისით, დაკვირვებებისათვის ევოლუციის პროცესის ხელოვნურ განვითარებასთან დაკავშირებით. მარსზე  არსებული ლითონის მადნეულის მარაგი, დედამიწისათვის იქნება ახალი მეტალურგიის ეტაპი. უნდა ვივარაუდოთ რომ იქ არსებული მადნეული არის მაგრად გამოწრთობილი ლითონების მასა. ვინაიდან ბუნებრივი ტემპერატურის ცვალებადობა პლანეტა მარსის ზედაპირზე არის: მზეზე +80ß | +150ß, ჩრდილში _70ß | _150ß გრადუსი. მოპოვებული სასარგებლო წიაღისეული მოთავსებული იქნება სპეციალურ კონტეინერებში, რომლებსაც გადმოზიდავს დედამიწაზე ასტრონავი.




მარსიდან ჩამოტანილი ნედლეულიდან დამზადაბულმა ნივთიერმა მასალამ, ხელი უნდა შეუწყოს ასტრონავიგატორს ვარსკლავების სამყაროს ათვისებაში. ყველა ზემოთ ჩამოთვლილ ობიექტებზე იმუშავებს გალაქტიკური ინტერპლანეტარული არმიის (გია) პირადი შემადგენლობა, რომელსაც გაუწევს კოორდინაციას ასტრონავიგატორი.

**პროექტის სპეციალური მიმოხილვა.**

ასტრონავს არ სჭირდება სტარტისათვის კოსმოდრომი. თავისი კონსტრუქციული შესაძლებლობებით მფრინავი ობიექტი ასტრონავი თვითონ წარმოადგენს ავტონომიურ სასტარტო კოსმოდრომს, კოსმოსური ხომალდის კაპიტანის საჭიროების მიხედვით. კოსმოდრომების მშენებლობის აუცილებლობა, გამოწვეული იყო მე-XX საუკუნის კოსმოსური სივრცის ათვისების ტექნიკური საშუალებით. შედგენილი რაკეტა (მრავალსაფეხურებიანი რაკეტა) _ შედგება რამდენიმე ცალკეული რაკეტის საფეხურებიდან, რომლებიც მოქმედებენ თანმიმდევრობით ერთი მეორეს შემდეგ. რიგითი საფეხურის მუშაობის დროს, შემდგომი საფეხური რაკეტისათვის წარმოადგენს სასარგებლო ტვირთს. მუშა საფეხურის საწვავის გამომუშავების და მისი რეაქტიული ძრავის გამორთვის შემდეგ, ხდება საფეხურის გამოყოფა (ან მისი ნაწილის, მაგალითად საწვავის ბაკის ან ძრავის). დარჩენილი რაკეტის წონა კლებულობს. რიგითი საფეხურის ამუშავების შემდეგ, რაკეტა ღებულობს უფრო დიდ სიჩქარეს, რაც დამოკიდებულია მისი საწყისი წონის ფარდობითობაზე, სასარგებლო წონასთან შედარებით. რაკეტის მოძრაობის და მისთვის დამახასიათებელი სიჩქარის მთავარი ფორმულა, გამოქვეყნებული იყო 1903 წ. კ.ე.ციოლკოვსკის (1857-1935) მიერ. რაკეტებისათვის დამახასიათებელი სიჩქარე უდრის:

$$v = u \ln \frac{m_0}{m_r} = u \ln\left(1 + \frac{m_s}{m_r}\right)$$

$\frac{m_0}{m_r}$ რაკეტის სასტარტო მასის ფარდობითობა, მის სასარგებლო ტვირთის მასასთან;

$\frac{m_s}{m_r}$ მასების ფარდობითობა, მუშა საწვავის მარაგისა რაკეტის საბოლოო მასასთან, (ან მისი საფეხურის) საწვავის გამომუშავების შემდეგ.

შედგენილი რაკეტა ზემოთ ჩამოყალიბებული პრინციპის გამოყენებით, ძლევს დედამიწის მიზიდულობის ძალას 9,8 მ/წმ2 და გადის ორბიტალური კოსმოსის სიმაღლეზე. იმისათვის რომ ობიექტი გახდეს ორბიტალური ხელოვნური თანამგზავრი, აუცილებელია მიეცეს პირველი კოსმოსური სიჩქარე მიახლოებით 7,91 კმ/წმ. ამ სიჩქარეს მიაღწია 228 კმ სიმაღლეზე დედამიწის ზედაპირიდან საბჭოთა კავშირის მიერ რაკეტით გაშვებულმა პირველმა დედამიწის ხელოვნურმა თანამგზავრმა (დ. ხ. თ.) 04.10.1957 წ.

ასტრონავი ჩართავს რეაქტიულ ძრავებს დედამიწის ატმოსფეროს ტროპოსფეროს გავლის შემდეგ.



ტროპოსფეროში შეგროვილია დედამიწის ატმოსფერული მასის ნახევარზე მეტი 9/10 (დედამიწის ატმოსფეროს მასაა 5,98 • 1021 ტონა). აქ განთავსებულია ატმოსფეროს შემადგენელი წყლის ორთქლის თითქმის სრული მარაგი, სადაც წარმოიქმნება ძლიერი ღრუბლები და ჰაერი, (ჰაერის ქიმიური შემადგენლობა: Nitrogen_$N_2$; Nitric oxide_NO; Oxygen_$O_2$; Sulfur dioxide_$SO_2$; Argon_$^{40}Ar$; Hidrogen sulfide_$H_2S$; Water vapor_$H_2O$; Ammonia_$NH_3$; Carbon dioxide_$CO_2$; Formaldehyde_$CH_2O$; Neon_Ne; Nitricacid_$HNO_3$; Helium_$^4He$; Metil chloride_$CH_3Cl$; Metan_$CH_4$; Hydrochloricacid_HCl; Kripton_Kr; Freon-11_$CFCl_3$; Hydrogen_$H_2$; Freon-12_$CF_2Cl_2$; Nitroys oxide_$N_2O$; Nitrogen dioxide_$NO_2$; Carbon tetracloride_$CCl_4$; Carbon monoxide_CO; Xenon_Xe; Ozone_$O_3$.) რომელსაც ადამიანის ორგანიზმი იყენებს სასუნთქავად. ყოველდღიურად ადამიანი ჩაისუნთქავს 14,14 კილოგრამ ჰაერს. ერთ წუთში აკეთებს 12-20 ჩასუნთქვას, მუშაობის დროს_60. 1,3 კილოგრამი ჰაერი იკავებს მოცულობას 1მ3 (ერთი კუბური მეტრი). ერთ ჩასუნთქვაზე ადამიანის ორგანიზმი ითვისებს 0,5 ლიტრ ჰაერს, ერთ წუთში 7 ლიტრს, ერთ საათში 450 ლიტრს, ერთ დღე-ღამეში (24საათი) 10800 ლიტრს. ადამიანის ორგანიზმი ჩაისუნთქავს ჰაერს შემადგენლობით: 20,95% ჟანგბადი; 78,08% აზოტი; 0,03% ნახშირორჟანგი. ამოისუნთქავს: 16,7% ჟანგბადს; 79,67% აზოტს; 3,6% ნახშირორჟანგს. იმისათვის რომ შევინარჩუნოდ ტროპოსფეროს ქიმიური კომპოზიცია, ასტრონავიგატორმა კოსმოსურ ხომალდ ასტრონავისათვის რეაქტიულ სასტარტო პოზიციად, კონსტრუქციულად განსაზღვრა დედამიწის ზედაპირიდან 20 კმ. სიმაღლეზე. ასტრონავზე იქნება დამონტაჟებული დანადგარები, ჰაერის გენერატორები და რეგენერატორები უჰაერო სივრცეში ადამიანისათვის სიცოცხლისუნარიანი გარემოს შესანარჩუნებლად. რეაქტიული პრინციპის გამოყენება ასტრონავისათვის აუცილებელია პლანეტის გრავიტაციის დასაძლევად, პირველ ეტაპზე. მეორე ეტაპზე ენერგოძრავების მეშვეობით ვარსკლავის გრავიტაციის ზონიდან გასასვლელად. გრავიტაციას, ახასიათებს იგივე თვისებები რაც მიზიდულობის ძალას. გრავიტაციული ძალის განსაზღვრის ერთ-ერთი საშუალება არის, გრავიტაციული რადიუსი _ $r_g$. სწორხაზოვანი განზომილება, რომელიც განისაზღვრება გრავიტირებული სხეულის მასით _ $m$. თუ სხეულის სწორხაზოვანი ზომები მიახლოვებულია $r_g = 2Gm / c^2$ ($G$ გრავიტაციული მუდმივა) სხვა სხეულის $r_g$, (მაგალითად, ვარსკლავის ზომასთან რეალივიტეტის გრავიტაციულ კოლლაპსში) მაშინ სხეულის სიახლოვეს ძლიერი მიზიდულობის ძალის ველში, აქტუალური ხდება საერთო ფარდობითობის თეორიის ეფექტქბი.

(რეალივიტეტის ფარდობითობა: $T_i = m_i c^2 + E_i = \dfrac{m_i c^2}{\sqrt{1 - v_i^2 / c^2}}$;

$$(cp_i)^2 = T_i - (m_i c^2)^2 = E_i (E_i + 2m_i c^2); \quad cp_i = \frac{T_i v_i}{c}$$

სადაც $T_i$_ i ნაწილაკის სრული ენერგია; $E_i$ _ i ნაწილაკის კინეტიკური ენერგია; $m_i$ _ i ნაწილაკის მასა; $c$ _ სინათლის სიჩქარე.) სივრცე ხდება არაევკიდური და დრო მიედინება უფრო წყნარად, ვიდრე დაშორებული $m$ მასისაგან არა ძლიერი მიზიდულობის ძალის ველში.




(საათის პარადოქსი $\left(1-\frac{v^2}{c^2}\right)^{-\frac{1}{2}}$ სადაც $v$ ობიექტის სიჩქარეა, $c$ – სინათლის სიჩქარე. დროს საათის პარადოქსის ეფექტების შემოწმება შესაძლებელია დ.ხ.თ.). გრავიტაციის ძალის ფორმულა $F = Gm\frac{m}{r^2}\left(1-\frac{r_g}{r}\right)^{\frac{1}{2}}$ ფორმულიდან ჩანს, $r$_ის მიახლოებით $r_g$ – მიემართება უსასრულობისაკენ. $r_g$_ გრავიტაციული რადიუსი ძალიან მცირე საზომი სიდიდეა. მაგალითისათვის: ვარსკლავი მზე $r_g \approx 2{,}96$ კილომეტრი; დედამიწა $r_g \approx 0{,}886$ სანტიმეტრი. მსიფლიო მიზიდულობის ძალის კანონის თანახმად, ორი წერტილი-სხეული სათანადო მასებით $m_1$ და $m_2$ მიიზიდავენ ერთმანეთს $F$ ძალით: $F = G\frac{m_1 m_2}{r^2}$ სადაც $r$_მანძილია სხეულებს შორის, $G$_ გრავიტაციული მუდმივა. აჩქარება $a$, რომელსაც განიცდის სხეული $m_2$ განლაგებული $r$ მანძილით სხეულისაგან $m_1$ უდრის: $a = \frac{F}{m^2} = G\frac{m_1}{r^2}$ ეს სიდიდე არ არის დამოკიდებული სხეულის ნივთიერებით შემადგენლობაზე და მასაზე, რომელიც ღებულობს აჩქარებას. ამ ფარდობითობაში გამოსახულია ექსპერიმენტალური ფაქტი, რომელთანაც გათვითცნობიერებული იყო თავის დროში გალილეო გალილეი (1638 წ. პიზანის კოშკი), საიდანაც ჩანს, რომ ყველა სხეული ვარდება გრავიტაციულ ველში (დედამიწის) თანაბარი აჩქარებით.

**ვერტიკალურად ამფრენი ობიექტის წონისათვის, საჭირო ძალა.**

$G_k$ – კონსტრუქციის წონა; $G_m$ – მამოძრავებელი ძალის ტექნიკის წონა, (თანჩათვლილად: ძრავების წონა, ჰაერის აეროდინამიკის მოწყობილობის წონა, რეგულირების სისტემა, ენერგორესურსების სისტემები და ასე შემდეგ);

$G_f$ – დანადგარების წონა, ეკიპაჟის და სასარგებლო ტვირთის წონა;

$G_e$ – ენერგორესურსების წონა; ამ წონების ჯამი უდრის ასაფრენ წონას – $G_0$:

$G_0 = G_k + G_m + G_f + G_e$ განტოლება $1 = \frac{G_k}{G_0} + \frac{G_m}{G_0} + \frac{G_f}{G_0} + \frac{G_e}{G_o}$.

$\frac{G_k}{G_0}$ დამოკიდებულია საფრენი აპარატის ტიპზე, კომპონენტურ სხემაზე;

$\frac{G_m}{G_0}$ დამოკიდებულია მამოძრავებელი ძრავების წონაზე და მათ განლაგებაზე;



$\frac{G_f}{G_0}$ დამოკიდებულია საფრენი აპარატის ტიპზე და მის დანიშნულებაზე;

$\frac{G_e}{G_0}$ დამოკიდებულია სამი ზემოთ მოყვანილი ფარდობითი წონებისაგან, როგორც გამომდინარეობს განტოლებიდან, ეს არის ვერტიკალური აფრენის მთავარი პრინციპი.

საფრენი აპარატი „ასტრონავი“. (ასტრო – ვარსკლავი, ნავი – ხომალდი) დანიშნულებაა ვარსკლავი მზის პლანეტარული სისტემის ათვისება, სხვა ვარსკლავების გალაქტიკებზე ექსპედიციების მოწყობა. პლანეტა დედამიწა: მასა $5{,}98 \bullet 10^{27}$ გრამი; საშუალო რადიუსი 6371,2 კილომეტრი; მოცულობა $1{,}083 \bullet 10^{12}$ კუბური კილომეტრი; ზედაპირის ფართობი $5{,}10 \bullet 10^{8}$ კვადრატული კილომეტრი; პლანეტის ხმელეთი ნაწილი 29% _ $149 \bullet 10^{9}$ კვადრატიული მეტრი; პლანეტის წყლის საფარველი 71% _ $361 \bullet 10^{9}$ კვადრატიული მეტრი; დასახლებულია გონებრივად ყველაზე განვითარებულ ბიოორგანიზმით ჰომოსაპიენსი _ ადამიანით, რაოდენობა 2000 წლისათვის $6 \bullet 10^{9}$ მაცხოვრებელი; საშუალო ხმელეთის ფართობი ერთ მაცხოვრებელ ადამიანზე $\frac{149 \cdot 10^9}{6 \cdot 10^9} = 24{,}8333\ldots$ მ²; საშუალო წყლის ფართობის საფარველი ერთ მაცხოვრებელ ადამიანზე $\frac{361 \cdot 10^9}{6 \cdot 10^9} = 60{,}1666\ldots$ მ².

ბოლო მონაცემები არის ერთ-ერთი მთავარი ფაქტიური მიზეზი, ასტრონავიგატორის ცივილიზაციის განვითარების პროგრამის სიცოცხლეში აუცილებელი განხორციელების, ბიოლოგიური სუბსტანციის სივრცის გაფართოვებისათვის. რიგით მესამე პლანეტა მიწა ვარსკლავი მზისაგან, მოძრაობს ელიპსურ ორბიტაზე საშუალო სიჩქარით 29,76 კმ/წმ. თავისი ორბიტის ყველაზე დაშორებულ წერტილს მზიდან, აფელია $152 \cdot 10^{6}$ კმ. პლანეტა გადის სიჩქარით 29,27კმ/წმ ივლისში. ყველაზე ახლო წერტილს, პერიგელია $147 \cdot 10^{6}$ იანვარში სიჩქარით 30,27 კმ/წმ. დედამიწის მზის ირგვლივ ორბიტით შემოვლის პერიოდი უდრის 365,2564 საშუალი მზის დღე-ღამეს. დედამიწა ბრუნავს თავისი ღერძის ირგვლივ, რემელიც დახრილია ორბიტის სიბრტყისადმი კუთხით 66º33’15’’,2(1950წ.). სრულ ბრუნვას აკეთებს 23 საათში 56 წუთში 4,0905 წამში საშუალო მზის დროით. ბრუნვის კუთხური სიჩქარე $W_m = 7{,}29213 \bullet 10^{-5}$ რად/წმ. პირველი კოსმოსური სიჩქარე 200კმ. სიმაღლეზე დედამიწის ზედაპირიდან უდრის 7,79 კმ/წმ, მეორე კოსმოსური სიჩარე დედამიწის ზედაპირთან უდრის 11,19 კმ/წმ. დედამიწას ახლავს ბუნებრივი თანამგზავრი მთვარე, ერთ-ერთი ყველაზე დიდი მზის სისტემაში. დედამიწის რეალური ფორმა არ შეესაბამება კონკრეტულად რომელიმე მათემატიკურ ფიგურას და აქვს რთული კონფიგურაცია, რომელსაც ჰქვია _ გეოიდა. (გეოიდის ზედაპირი, ყველა წერტილში ნორმალურია სიმძიმის ძალის მიმართულებისადმი).

გეოიდის რთული ფორმა, იწვევს მასების არათანაბარ განაწილებას დედამიწის შიგნით. რის გამო, მზის და მთვარის მიზიდულობის ძალის გავლენით, დედამიწის ბრუნვის ღერძი კონუსის მოძრაობის ტრაექტორიას შემოხაზავს, რომლიც პერპენდიკულარულია ეკილიპტიკისადმი, რასაც მივყავართ წელიწადის გაზაფხულის (მარტი) და შემოდგომის (სექტემბერი) დღეთათანაფარდობამდე. ამ წერტილების გადაადგილება მზის ხილული წრიული მოძრაობისადმი შეადგენს კუთხეს 50",3 წელიწადში. ასტრონავიგატორის აზრით ეს არის ერთ-ერთი გამომწვევი მიზეზი, გამომდინარე პირადი დაკვირვებებიდან ფინეთის და ნორვეგიის ჩრდილოეთ პოლარულ განედებზე, ბუნებრივი მოვლენის ჩრდილოეთის ციალი (ავრორა), რაც განაპირობებს ურთიერთდამამტკიცებლად პლანეტა დედამიწის გეოიდის ირგვლივ მაგნიტური ველის არსებობას. ჩრდილოეთის პოლუსის მაგნიტური ველის ცენტრი, საზომი ხელსაწყოების მონაცემებით გადაადგილდება 5-6 კმ წელიწადში. სამხრეთის პოლუსის მაგნიტური ველის ცენტრის დრეიფი უფრო ჩქარია. დედამიწის მაგნიტური ველი განიცდის როგორც საუკუნებრივ ცვლილებებს, აგრეთვე პერიოდულს რომელსაც მაგნიტური ქარბუქი ჰქვია. ამ საკითხში უმთავრესია მზის სხივები. მზის სხივების აქტიური ენერგია, რომელიც ეცემა დედამიწაზე უდრის $1,7 \cdot 10^{24}$ ერგ/წმ. მიახლოებით 55% ამ ენერგიის შთანთქავს დედამიწის ატმოსფერო და ზედაპირი, დარჩენილი ნაწილი რიგითი გარდაქმნების შემდეგ გამოსხივდება მსოფლიო სივრცეში ინფრაწითელი სპექტრის არეალში. მზის სხივების ენერგიის 45%, რომელიც ეცემა დედამიწის ზედაპირს აირეკლება. ატმოსფეროს სელექტიური შთანთქვის თვისებები აჩერებს დედამიწის სიცოცხლისადმი გამანადგურებელ ულტრაიისფერი და რენტგენის სხივებს. ინფრაწითელ გამოსხივებას ძლიერად შთანთქავს წყლის ორთქლი, ნახშიროჟანგი და ოზონი. მას სათფურის ეფექტი ჰქვია და აქვს ძირითადი მნიშვნელობა დედამიწის ატმოსფეროს ტემპერატურაზე. მისი ამპლიტუდა დედამიწის ზედაპირთან აღწევს +58 გრადუსიდან _89,2 გრადუსამდე, ცელსიუსის შკალით. ტემპერატურის ეს დიაპაზონი შესაძლებელს ჰქმნის დედამიწაზე ბიოორგანიზმების სიცოცხლეს. მზის გამოსხივებას 2000-3000Å (ანგსტრემის) განზომილებაში, შთანთქავს ოზონის შრე, იწვევს ოზონის დაშლის ფოტოქიმიურ რეაქციას რომელიც გამოყოფს სითბოს 25-50კმ სიმაღლეზე. 80-110კმ სიმაღლეზე ჟანგბადის მოლეკულების დისოციაცია აგრეთვე გამოყოფს სითბოს. 200-300კმ სიმაღლეზე მოკლეტალღური გამოსხივება, დაწყებული 900ÅÅ იონიზირებს ჟანგბადის ატომებს, და ასე შემდეგ. ასტრონავის სპეციალური დანადგარები მოიხმარენ ამ ენერგიებს კოსმოსური ხომალდის სიცოცხლისუნარიანობის შენარჩუნების სისტემაში. მზის გამოსხივება აჩენს ატმოსფეროს ვერტიკალური სტრუქტურის ხასიათის სირთულეს: ტემპერატურის ინვერსიას, ტროპოსფეროს, სტრატოსფეროს, მეზოსფეროს, ტერმოსფეროს და იონოსფეროს ფენების გამოჩენას. მზის არათანაბარი გამოსხივება იონოსფეროში იწვევს იონიზაციის ზრდის რეაქციას, რაც განაპირობებს დენის გამოჩენას. დამუხტული ნაწილაკების დენა, კოსმისური სხივები, მზის კარპუსკულარული დინება, ყველაფერი ეს ახდენს ძლიერ ზემოქმედებას დედამიწის მაგნიტურ ველზე. ნაწილი რომელსაც გააჩნია ენერგია $10^{2}$ ელექტრონვოლტის ზემოთ, აღწევს დედამიწის მაგნიტური ველში, შედის ატმოსფეროს ატომების რეაქციაში და ჰქმნის კოსმოსური სხივების მეორად დინებას. კოსმოსში ჩატარებული გამოკვლევებიდან ვიცით, რომ დედამიწის მაგნიტური ველი იკავებს მაღალი ძაბვის მატარებელ ელექტრონებს და პროტონებს.






მათი ენერგია და კონცენტრაცია იცვლება პლანეტის ზედაპირიდან თანაფარდობით და ჰქმნის გეომაგნეტიკურ რადიაციულ პარალელებს. რადიაციული სარტყლის შიდა ნაწილი განსაზღვრულია გეომაგნეტიკური პარალელით 45 გრადუსით და განლაგებულია 500-5000კმ სიმაღლეზე დედამიწიდან. რადიაციული სარტყელის გარე ნაწილი შემოსაზღვრულია სიმაღლეზე რომელიც უტოლდება 1-5 დედამიწის რადიუს. ყველაფერი ეს გასათვალისწინებელია კოსმოსური მფრინავი ობიექტების ტრაექტორიის არჩევის დროს, ადამიანის ორგანიზმის ჯამრთელობის დასაცავად და ასტრონავის ეკიპაჟის შრომისუნარიანობის შესანარჩუნებლად. http://lag-vi-lava.ucoz.org/index/enterprais/0-15

**ასტრონავიგატორის კოსმოგრაფია:** დედამიწაზე გაჩენილ სიცოცხლეს, აუცილებლად გააჩნია მისი არსებობის მასაზრდოებელი ენერგიის წყარო, რომელიც მიეკუთვნება ზებუნებრივ ღვთიურ ძალას. გონებაში შექმნილი წარმოდგენით _ წარმომქმნელი არეალი განისაზღვრება ზეციური სივრცით, სადაც ღამით ვხედავთ მნათობ ცდომილებს. ქრისტიანულ რელიგიაში მასაზრდოებელი ენერგიის წყაროს, პირობითად ეწოდება „დაკარგული სამოთხე“. ადამიანის გონებრივი ევოლუციის ეტაპობრივ განვითარებასთან ერთად მიედინება დრო, რომელსაც სუბიექტურად განაპირობებს ცივილიზაცია. დადგება ის ჟამიც, როდესაც დედამიწის ცისკარზე გამოჩნდება სხვა ცდომილი მნათობებივით „დაკარგული სამოთხის“ ობიექტიც; თავიდან მისი დანახვა შესაძლებელი იქნება ისევე, როგორც დღეს ვხედავთ ჩვეულებრივ ვარსკვლავებს ცაზე; შემდეგ ის მნათიბი წერტილი დაიწყებს უწყვეტ ზდრას, მიიღებს სხვა ციური სხეულების (კომეტა, პლანეტა, მთვარე, მზე და სხვა) გამოსახულების კონტურებს, მაგრამ მისი უდიდესი სიდიდის გამო სამყაროში _ ის ჯერ იქნება ძალიან შორს! დღევანდელი ცოდნით სინათლის წლების მანძილზე. მაგრამ, ეს არ იქნება ცდომილი გამონათება, ის აუცილებლად მოგვიახლოვდება და ... შესაძლებელია ფიზიკური სამყაროს ცენტრის უდიდესი ობიექტი, უკვე მოჩანს პოლარული ვარსკვლავის ნიშნით?! ამ კოსმოგრაფიაში ჭეშმარიტება ერთია, ეს მოვლენა უეჭველად მოხდება და აუხდებათ ნატვრა დაკარგული ღმერთის სამოთხის მომლოდინე მორწმუნეებს! იმისათვის, რომ დავაჩქაროთ მისი ხილვის შესაძლებლობა უნდა გაშენდეს „აველაგრეგია“ {AWE-LAGREGIA}. ასეთი კოსმოგრაფია აწყობილია „მსოფლიოს მიზიდულობის კანონის“ თანახმად და მისი ფიზიკური მოდელის წარმოდგენა შესაძლებელია შემდეგი ალეგორიული აღწერით: << გვწამს სამყაროს ცენტრში არსებობს უნივერსალური მთავარი ციური ობიექტი, რომელსაც ადამიანის თვალისაგან ფარავს კოსმოსი; ის ყველაზე დიდი „სიცოცხლის ენერგიის“ მატარებელი სხეულია მთელ სივრცეში, რომლის ირგვლივ ბრუნავს სხვა დანარჩენი გალაქტიკური ობიექტები, დედამიწის მზის სისტემის ჩათვლით.




ჩვენ ვართ განუყრელი ნაწილი იმ უდიდესი სრულყოფილი „კეთილშობილთა მატერიკისა“ მატერიალური სამყაროს ცენტრში. ჩნდება ლოგიკური შეკითხვა: რატომ გამოვეყავით მას და ვართ გარიყულები ცარიელ – უკიდეგანო კოსმოსურ სივრცეში? პასუხი: ჩვენი მნათობი და მასაზღდოებელი მზე, იყო გამოტყორცნილი ან გამოშვებული სპეციალურ კვლევით ექსპედიციაში „კეთილშობილების მატერიკიდან“; ღვთიური მისიის გენეტიკურ პროგრამაში იყო ჩადებული დედამიწის ევოლუციის მატერიალიზაცია. რისთვის? იმისათვის, რომ დაგვენახა ის _ რასაც ვხედავთ დღეს ირგვლივ ანუ შეგვესწავლა უსასრულო სივრცის გარემომცველი გარემოს ეს ნაწილი სადაც ახლა ვიმყოფებით აწმყოში და გზაზე „კეთილშობილთა მატერიკისაკენ“ ჯერ კიდევ შევისწავლით. ამის ამსახველი მოძრაობის „ციური მექანიკის“ მექანიზმი შეგვიძლია წარმოვიდგინოთ საჰაერო ბურთის მოდელით, სადაც მზე წარმოადგენს გაცხელებულ ბალონს _ დედამიწა კი, გონდოლას ცოცხალი მგზავრებით; მზისაგან შემდგარი საჰაერო ბურთი ნელ–ნელა ცივდება და ეშვება იმ ობიექტის ზედაპირზე, საიდანაც იყო გაშვებული კვლევითი დანიშნულებით. >>ცხოვრობს თუ არა „დაკარგული სამოთხის“ ღმერთი „კეთილშობილების მატერიკზე“ სამყაროს ცენტრში, ამის გამოვლინების გაიოლება შესაძლებელი გახდება „აველაგრეგიას“ ქალაქი–სახელმწიფოს მოდერნიზირებული მეგაპოლისის ტერიტორიიდან, რომელიც უნდა გაშენდეს საინჟინრო–ტექნიკური პროგრამა „ატლანტიდას“ განხორციელებით; სადაც იმოქმედებს „ასტრონავიგატორის ვარსკვლავთკარიბჭე“

სამოთხე => სამი + ოთხჯერ => სამკუთხედი + ოთხჯერ => პირამიდა ფიგ. 11+1







ავტორი: ლაგ*ვილავა გია მელენტისძე [11+1 ფიგურა]
AUTOR: Lag*vilava Gia-Melenty [11+1 Figure]
CV http://lag-vi-lava.ucoz.org/news/shablon/2012-07-13-15




## საქართველოს ინტელექტუალური საკუთრების ეროვნული ცენტრი

# მოწმობა

N 2543

**განმცხადებელი:**

გია ლაგვილავა

**ნაწარმოები:**

"ატლანტიდა" – საინჟინრო-ტექნიკური ნაშრომი

**დეპონირებულია:** 2007 04 11




**საავტორო და მომიჯნავე უფლებების დეპარტამენტის უფროსი**

